CORPUS
SCRIPTORUM CHRISTIANORUM ORIENTALIUM
EDITUM CONSILIO
UNIVERSITATIS CATHOLICAE AMERICAE
ET UNIVERSITATIS CATHOLICAE LOVANIENSIS
Vol. 143

SCRIPTORES IBERICI
TOMUS 3

---

# TYPICON
## GREGORII PACURIANI

EDIDIT

MICHAEL TARCHNIŠVILI

LOUVAIN
IMPRIMERIE ORIENTALISTE
L. DURBECQ
1954

# INTRODUCTIO

Gregorius Pacurianus († 1086), ἐκ τῆς τῶν Ἰβήρων πανφαεστάτης φυλῆς, sicut ipse dicit[1], dux Occidentis Imperii Byzantini, condidit anno 1084 monasterium Deiparae dicatum in regione Bulgarica loco dicto Petrizoni pro monachis georgianis quibus dedit chartam typici seu regulam monasticam.

Textum graecum huius typici edidit L. Petit a.D. 1904[2]. Iuxta hunc textum Gregorius videtur typicum suum scripsisse in tribus linguis : graeca scilicet, armena et iberica. Textus ibericus nuperrime detectus, qui hic primum in lucem prodit, loquitur tantum de typico a Gregorio conscripto graece et iberice, nullam omnino faciens mentionem de textu armeno.

Codex chartaceus e quo desumptus est textus ibericus asservatur in Bibliotheca Nationali Sofiae in Bulgaria[3] sub n. 581.

1 Pag. 2 textus graeci, vid. notulam subsequentem.

2 *Typicon de Grégoire Pacourianos pour le monastère de Pétritzos (Bačkovo)*, in *Vizantiiskij Vremennik*, t. XI, 1904, *Supplementum*, No 1. — Versionem neograecam huius textus mutilam divulgavit G. Musaeos, Γρηγόριος Πακουριανὸς μέγας δομέστικος τῆς Δύσεως καὶ τὸ ὑπ' αὐτοῦ τυπικὸν τῆς μονῆς τῆς Θεοτόκου τῆς Πετριτζονιτίσσης, in *Dissertationes Ienenses*, t. IV, Leipzig, 1888, p. 135-210. — Iuvabit hic notare etiam alia scripta quae tractant de Gr. Pacuriano et de eius typico : K. Kekelidze, *Historia litteraturae ibericae*, t. I, Tbilissi, 1941, p. 531; E. Honigmann, *Die Ostgrenzen des byzantinischen Reiches*, Bruxelles, 1935, p. 222-226 (*Corpus Bruxellense Historiae Byzantinae*, 3); A. A. Vasiliev, *Byzance et les Arabes*, III; R. Guilland, *Le grand domesticat à Byzance*, in *Échos d'Orient*, 37 (1938), p. 54; Nic. Vsevolod, *Edin feodalen institut ot XI vek v našite zemi s' spezialno prednaznačenie*, in *B'lgarska Akademija na naukite. Izvestija na instituta za b'lgarska istorija*, 1-2, 1951, p. 99-189; Idem, *S'dbata na tipika-ustava na Grigorii Bakuriani (Pakurian) i na negovoto gruzinsko kopie ot Sofiiskata narodna biblioteka*, ibid., p. 266-297; Em. Hermann, *Ricerche sulle istituzioni monastiche bizantine*, in *Orientalia Christiana Periodica* 6 (1940), p. 293-375.

3 B. Tsonev, *Opis na rǫkopisite i staropečatnite knigi na Narodnata Biblioteka v Sofija*, Sofia, 1910, p. 517.

Codex exaratus est cursiva sacerdotali, unica columna lineis ca. 18-22 constanti. Litterae initiales, quae maiusculae sunt, et capitula, partim atramento partim colore rubro confecta sunt. Manuscriptum bis signatum est numeris arabicis, indicantibus paginas (non folia) codicis (1-134), ab ipso transscriptore eius et a quadam manu posteriore. Nos secuti sumus primigeniam numerationem, negligentes alteram.

Manuscriptum mutilum est. Desunt quattuor paginae inter p. 42 et 47. Aliae etiam lacunae observantur, minimi tamen momenti. Insuper aliqua verba exciderunt in paginis 86, 88, 89-90.

Ad calcem paginae 131 occurrit notula :

ქ. და მე ფრიად ცოდვილმან და ყოვლისა კაცისა უარესმან და ცოდვილმან იოვანე მღდელმან მარკოზის შვილმან ახალ ციხელმან მოველ და წიგნები წავიკითხე თვისა [4] აღვისტოსა ამ წელსა რომ კალინითკე [4] პატრიახი [4] რომ მოკუდა გაბრი[ელ]ა დაჯდა პატრიაქად [4] ვინცა შენ-დობა გვითხრათ [თ]ქვენცა შეგინდნეს [4] ღმერთმან ამინ.

Christe, et ego nimis peccator et omnium hominum pessimus ac peccator, sacerdos Iovane Markosišvili ex Achal-ziche [5] veni et libros legi mense Augusto, anno quo Callinicus patriarcha mortuus est (et) Gabriel factus est patriarcha.

Cum haec notula videatur exarata eadem manu qua ipse textus typici, deducendum est sacerdotem Iohannem totum textum transscripsisse anno quo, defuncto Callinico II, sedem patriarchalem Constantinopoleos occupavit Gabriel III, id est anno 1702 [6].

Exemplar e quo Iohannes hunc textum transcribebat videtur constitisse foliis parvis solutisque; solum hoc modo explicari possunt tot confusiones atque inversiones textuum et paginarum quae in hoc manuscripto observantur et quas nos,

[4] Sic.

[5] In Georgia occidentali, ad fines Turciae.

[6] *Dictionnaire de Théol. Cath.*, III, 2, 1938, col. 1312.

secundum textum graecum vel contextum aut calendarium ecclesiasticum, quantum licuit, correximus.

Alius textus ibericus huius typici habetur in manuscripto n. 1598, fol. 1-73, quod asservatur in Bibliotheca Coray (Κοραῆ) in insula Chio; hic tamen codex nobis inaccessibilis remansit [7].

7 Vide NIC. VSEVOLOD, *S'dbata na tipika ...*, ibid., p. 286, et tabulam post pag. 288. Cfr St. KABBADA, Ἡ ἐν Χίῳ βιβλιοθήκη Κοραῆ, Athenis, 1933; M. RICHARD, *Répertoire des bibliothèques et des catalogues de mss grecs*, Paris, 1948, p. 101, not. 2; K. AMANTOS, Μικρὰ Θρᾳκικὰ Μελετήματα Β'. Χειρόγραφα τῆς μονῆς Γρηγορίου Πακουριάνου παρὰ τὸν Στενήμαχον, in Θρᾳκικά, 10, 1938, p.234-252, cum tabulis. Cfr *Byzant. Zeitschr.* 39, 1939, p. 231.

## (გუჯარი ტიპიკონისაჲ).

**1.** * დიდებაჲ : მაცხოვარსა : მჴოლოსა : ღმერთსა : * p. 1
ჩუენსა : დაუსაბამოსა : და ძესა : მისსა : მჴოლოდ :
შობილსა : და ცხოველს : მყოფელსა : ყოვლად : წმიდასა
სულსა : მისსა : რომელი : იგი : მისცემს : სიტყუასა :
მახარებელთა : ძალითა : მრავლითა :· :· :· :·

**2.** აწ უკუე ვიწყოთ ჩუენ აღწერაჲ ღმრთისა მიერ
განსაზღვრებაჲ ესე საკრებულოჲ[1] : და მცნებაჲ კანონისაჲ ·
ერთ-სამყოფად (?) ქმნულთა მათთჳს მონაზონთა · რო-
მელნი მყოფ არიან სახელსა ზედა ყოვლად წმიდისა
მდედოფლისა[2] ჩუენისა ღმრთის მშობელისსა : აღშენე-
ბულსა ქართველთა მონასტერსა პეტრიწონისასა : რომელი
ესე აღიწერა და დაემტკიცა · ბრძანებითა ჩემ გრიგოლისითა ·
ნებითა[3] ღმრთისაჲთა სევასტოსისა და დიდისა დემესტ-
ლიკოსისა დასავალეთიათა[4] : ძისა სანატრელისა ერისთა-
ვთა მთავრისა ბაკურიანისაჲთა : * აღმოსავალელისა · და * p. 2
ქართველისაჲთა : რომელი ესე მებრ მაშენებელი ვარ :
პირველ-ჴსენებულისა · ახალ-შენებულისა მონასტრისა ·
და მას შინა სამარხოჲსა მის განსასუენებელისა ჩემისა ·
რომელიცა სახელ დებით წოდებულ არს სახელსა ყოვლად
წმიდისა ღმრთის მშობელისა მარიამისსა · და შუენიერად
შეზავებულისა წმიდისა ტაძრისა და ჭეშმარიტად კარვისა
დიდებისა ღმრთისა[სა] : რომელი ესე აღემართა მას შინა
შემწედ და შესავედრებელად და საჴსრად და შეს[აწევნე-
ლად (?)][5] ჩემდა ცოდვათა განფრდილისა ამის : და
თანამეღჳძლისა ძმისა ჩემისა : სანატრელისა აბაზ მაგი-
სტროსისა :·

[1] Sic. [2] Sic. [3] ნეთთა. [4] Sic. [5] შესანდობლად?

**3.** ვინაჲთგან [1] უკუე მაქუნდა სიყუარული და ძმობაჲ სულიერი პატიოსნისა მონასტრისა პანაგიისაჲ· რომელი
* p. 3 იგი არს შინაგან ღმრთივ დაცულისა ქალაქისა კოსტან*ტინოპოლისა ახლისა მის ჰრომისაჲ : და ფრიად მთნდა და ჯეროვან მიჩნდა მათი იგი წესი და განგებაჲ სამონაზუნოჲ· [2] და საკრებულოჲ : და მოქალაქობაჲ რომელი აქუნდა მათ ამისთჳსცა ვინებე· რაჲთა ეგრევე სახედ მითვე წესითა და განგებითა : დაემტკიცოს ჩუენიცა ესე მონასტერი და ეკლესიაჲ· ყოვლითავე საეკლესიოჲთა განგებითა· და რაჲთა ეგრე მოქალაქობდენ წინამძღუარიცა· ჩუენი· [3] და სხუანიცა ძმანი ყოველნივე : ვითარ იგი არიან ზემოჴსენებულისა მონასტრისა პანაგიისანი· ყოვლისაებრ წესისა მათისა· რომლისა აღწერაჲ ამისსა შემდგომად გუეგულების :

**4.** რამეთუ უკუეთუ იგინი რომელნი ბუნებით მოქალაქენი ყოფილ არიან ოდესმე და ჩუეულნი· კეთილად ცხორებასა და აღზრდილნი ფუფუნებით : [4] და ესე ვითარსა მას შორის დიდსა და ერმრავალსა ქალაქსა· დაჯერებულ არიან ეგე
* p. 4 ვითარსა მაშე * ნებელისა მათისა დადებულსა წესსა და უცდომელად უპყრიეს მათდა მიცემული იგი ნამარხევი დადებულისა მის წესისა მათისაჲ :· და აწ ჩუენცა ჵ მამანო და ძმანო· რომელნი ესე მკჳდრ ვართ მონასტერსა ამას შინა· ვინაჲთგან ქართველნი ვართ ნათესავით მკნენი და მჴედრობითა აღზრდილნი და მარადის ჭირვეულსა ცხორებასა ჩუეულნი· ვიდრელა იგი სოფელსა შინა ვიყვენით : და მოსრულ ვართ აწ სამონაზუნოსა ამას წესსა და გარეგან ქალაქისა არს ყოფაჲ ჩუენი· შორს სოფელთაგან და მსოფლიოთა· ესე ვითარსა ამას შუენიერსა უდაბნოსა რომელი აღსავსე არს· მრავლითა [5] კეთილითა : ესე იგი არს· მრავლითა და ტკბილითა· წყლითა და წყაროებითა· და მათ შინა მრავლითა და გულის სათქუმელითა თევზითა

[1] ვინაჲთის. [2] Sic. [3] ჩისა. [4] ფუენებით, [5] მრეყითა.

და თითოსახითა ნაყოფითა : ზილითა და ვენა*კებითა · * p. 5
და მტილითა [1] გუარად გუარადითა და სხჳთა ყოვლითავე ·
რომელიცა უკმს მონაზონთა : ვითარ უკუე არა უფროჲსად
თავს ვიდვათ და დავიმარხოთ წესი მცნებისა მის მათისაჲ :·

**5.** ხოლო და უკუეთუ ეგრეთ რაჲმე არს რომელ რაჲ იგი
მე არა მწადის : და უმეტეს ჩუენ მიერ დაწესებულისა ამის
წესისა პატიოსნისა მონასტრისა პანაგიისა უფართოესი და
უმდიდრესი ცხორებაჲ ვისმე ენებოს · და უფროჲსი
განსუენებაჲ უნდეს · წარვიდენ კეთილად ვინაჲცა პოონ
გულისთქუმაჲ გულისა მათისაჲ : რაჲმეთუ არცა თუ
ნეტართა მათ იწროჲ რაჲმე ცხორებაჲ უქადაგებიეს :
არამედ საშუვალსა ოდენ გზასა სლვაჲ :·

**6.** აწ უკუე წესი ესე განგებისა სამონაზუნოჲსა მის
წიგნისაჲ რაჲ რომელი ესე გამოვარჩიეთ და გარდავთარ-
გმნეთ ზემო კსენებულისა პატიოსნისა მონასტრისა პანაგი-
*ისა განგებისაგან · და სხუაჲ მცირედი რომელ ჩუენ * p. 6
შევსძინეთ და შთავ[ს]წერეთ მას შინა · ესე არიან რომელსა
თჳთოეულად გამოაჩინებენ თავსა ზედა გამოსახულნი ესე
რიცხუნი [2] თავთანი რაჲმეთუ ესე ესრეთ განვაწესეთ :
რაჲთა ყოველმანვე გამომეძიებელმან რომლისავე პირი-
სამან ჟამსა თჳსსა ადვილად პოოს საძიებელი თჳსა :·

**7.** (1) თავი :· თუ ვითარ სახედ აღიშენა ანუ ვითართა
მიერ საკმართა პატიოსანი ესე მონასტერი ქართველთაჲ :·

(2) თავი :· თუ რაულნი ანუ ვითარ სახენი შესაწირავნი
და ადგილნი მიეცნეს წმიდასა ამას ეკლესიასა :·

(3) თავი :· აზნაურებისათჳს მონასტრისა ჩემისა ყო-
ველთაგან სამეუფოთა და სამღდელთმთავროთა ხარკთა
და მისაკდელთაგან გამოსავალთა :· ჩემთაგან მონაგებთა ·
და ძმისა ჩემისა აბაზისთაგან : რომელ არიან მოძრავნი
და უძრავნი და თჳთ ძრვადნი :·

(4) თავი :· ერთობისა და ზოგებით ცხორებისა ძმათა

[1] მტლითა. [2] რიხუვნი.

* p. 7 მათთა (?) კრებულისათა და დაყენებისათჳს მათსა მო*სე-ნაკეობისაგან · და თავისა თჳსისათჳს საკუთრად[1] რაჲსამე ზრუნვისა · გინა სენაკსა შინა თჳსსა საზრდელთა შემზადებისა :·

(5) თ ა ვ ი :· წინამძღურისათჳს მონასტრისა თუ ვითარ ჯერ არს გამორჩევაჲ და დამტკიცებაჲ და თუ შემდგომად პირველისა ვითარ ჯერ არს მეორისა დაყენებაჲ მასვე სამსახურებელსა მონასტრისასა :·

(6) თ ა ვ ი :· რავდენობისათჳს მონაზონთაჲსა და რიცხჳსა · რომელნი დავაწესენით რაჲთა არა დააკლდენ · არცა ამათგან საკმარი პურის ფასად გინა ძღუნად იძიოს · და თუ რავდენთაჲ ჯერ არს ამათგან მსახურად და კელის უფლად დაყენებაჲ ანუ ვითარ სახედ.

(7) თ ა ვ ი :· მღდელთათჳს ჟამის მწირველთა თუ ვითარ ჯერ არს გამორჩევაჲ და დაწესებაჲ მათი ანუ თუ მსგეფსსა შინა რავდენი დღე ჯერ არს რაჲთა სასეფოდ ჟამი წირონ :·

(8) თ ა ვ ი :· ტაბლისა დაგებისათჳს და მსახურთა დუმი-
* p. 8 ლით და სიმშჳდით მსახურებისათჳს :· *

(9) თ ა ვ ი :· შესამოსელთათჳს გინა სამოსლისა ფასისა თუ ვითარ ჯერ არს ანუ რომელსა ჟამსა განყოფაჲ რაჲთა განუყოს წინამძღუარმან ძმათა :·

(10) თ ა ვ ი :· სამთავე მარხვათა სიწმიდით მარხვისათჳს და მარა დღე გლახაკთა ღუწისათჳს ქველის საქმითა :·

(11) თ ა ვ ი :· დღესასწაულისათჳს წმიდისა ეკლესიისა ჩუჱნისა და სხუათათჳს საუფლოთა დღესასწაულთა და საჩინოთა წმიდათა რომელ ბრწყინვალედ აღესრულებოდიან :·

(12) თ ა ვ ი :· შემკობისათჳს და განახლებისა წმიდისა ეკლესიისა ჩუჱნისა სანთელთა მიერ და კანდელთა თუ ვითარ ჯერ არს ყოფაჲ · და განკრძალულად ლოცვისათჳს · ვითარმედ ჯერ არს რაჲთა გულის[2] მოდგინებით იქმნებოდის და მოწიწებით :·

[1] სასუთრად. [2] გლის.

(13) თავი :· ვითარმედ ჯერ არს რაჲთა ყოველთა დღეთა აღუვარებდენ ძმანი წინამძღუა*რსა გულის სიტყვათა და საქმეთა და ყოველსავე ბრალსა რაჲცა შეჰმთხუეოდა მათ :· * p. 9

(14) თავი :· ჴელთ საქმეთათჳს და შრომისა და ვითარმედ ჯერ არს ყოვლადვე ფსალმონებაჲ შრომასა შინა :·

(15) თავი :· ძმათთჳს რაჲთა არა განვიდოდიან არცა იქცეოდიან გარეგან მონასტრისა თჳნიერ წინამძღურისა ბრძანებისა და მათთჳს რომელნი ორგულთაებრ მაჩუენებლობით [1] ილოცვიდენ შორის კრებულისა :·

(16) თავი :· ჴელის უფალთათჳს მონასტრისათა რომელ არიან [ი]კონომოსნი და აბარმადნი :·

(17) თავი :· მცნებაჲ განკრძალვისათჳს საჭურისთაგან რომელ არიან ყუერულნი და სხუათაგან ჭაბუკთა ჰასაკითა :·

(18) თავი :· აზნაურებისათკს მონასტრისა და * თავისუფლად ყოფისა ყოველთაგან თჳსთა ჩემთა შორიელთა და მახლობელთა და სხუათა ვიეთგანცა · რაჲთა არავის აქუნდეს ზიარებაჲ რაჲვე რაჲთურთით :· * * p. 10 * p. 9

(19) თავი :· ვითარმედ უკუეთუ ეცროვოს [2] წინამძღუარი ანუ სხუაჲ ვინ ჴელის უფალი აღთქუმასა თჳსსა და იპაროს მონასტრისაჲ გინა ეკლესიისაჲ რაჲმე : აღიკოცოს მგე ვითარი იგი :· * * p. 10

(20) თავი :· მათთჳს რომელნი საკმარსა შემოსწირვენ მონასტერსა · ჟამის საწირავად მიცვალებულთა მათთათჳს· სწავლაჲ თუ ვიეთგან ჯერ არს მოღებაჲ ესე ვითარისაჲ :·

(21) თავი :· მცნებაჲ ძმა[თა] მიმართ თუ ვითარ ჯერ არს ყოფად საჴსენებელი ჩემი და მიცვალებულთა ჩემთაჲ და აღაპისა ჴსენებისა ჩუენისასა : და წყალობისა ყოფად გლახაკთა მიმართ :·

(22) თავი :· მიცვალებულთათჳს წინამძღუართა და ძმათა მონასტრისათა თუ ვითარ ჯერ არს ჴსენებაჲ მათი წმიდითა ჟამის წირვითა და ლოცვითა :·

[1] მაქუენებლობით. [2] Sic.

(23) თავი :· არა შესლვისათჳს მონასტრად ჩუჱნდა დედა-კაცისა : არცა სადედოჲსა მონასტრისა შენებად ოდესმე საზღვართა მისთა :·

* p. 11 (24) თავი :· არა დაწესებისათჳს შინაგან მონას * ტერსა ჩუჱნსა ბერძნისა ხუცისა და მონაზონისა და თუ რაჲ არს მიზეზი ამისი :·

(25) თავი :· ნათესავთა და მსახურთა ჩუჱნთა ქართ-ველთათჳს რომელნი წესსა მონაზონებისასა მოვიდენ თუ ვითარ ჯერ არ[ს] შეწყნარებაჲ მათი მამასახლისისაგან და ძმათა· ანუ თუ მათ ვითარ უკმს ყოფაჲ და მსახურებაჲ კრებულისათა თანა :·

(26) თავი :· ლოღარიას ქმნისათჳს [1] და ანგარიშის ყოფისა [ი]კონომოსთა და სხუათა მსახურთაჲსა წინა-მძღურისაგან და წინამძღურისაჲ ძმათაგან :·

(27) თავი :· ჴსენებისა ყოფისათჳს ზოგად მიცვალე-ბულთა ყოველთა ძმათათჳს რაჲთა დაუცადებელად იჴსე-ნებოდიან სულნი მიცვალებულნი ლოცვითა და ჟამის წირვითა :·

(28) თავი :· მონასტერსა შინა სასნეულოჲსათჳს· თუ ვითარ ჯერ არ[ს] ფუფუნებით და განსუჱნებით მსახურე-ბაჲ მათი :·

(29) თავი :· თუ რაჲსათჳს აღშენებულ არიან ჩემ მიერ * p. 12 * ქსენადოშნი [2] რომელ [3] არიან უცხოთა სადგურნი სტე-ნიმახისაჲ : მარმარისაჲ და პრილონგისაჲ და თუ ვითარ განიწესნეს იგინი :·

(30) თავი :· ჩემ მიერ დადგინებულისათჳს პირველისა წინამძღურისა გრიგოლ ვანელისა თუ ვითარ ჯერ არს შედგომად (?) [4] მისი ანუ რომელსა დღესა :·

(31) თავი :· მოყმეთათჳს დიაკონთა თუ სადა იყვნენ

[1] Λογαριάζειν. Vid. Fr. DÖLGER, *Beiträge zur Geschichte der byzantinischen Finanzverwaltung, besonders des 10. und 11. Jahrhunderts*, (*Byzantinisches Archiv*, 9), Leipzig-Berlin, 1927, p. 145, 186.

[2] Ξενοδοχεῖον. [3] რ̃ა. [4] შდ̃ღ.

ანუ ვითარ განისწავლნენ და მერმეღა შევიდენ მონასტრად და მღდელისათჳს რომელი იყოს ნიკოლწმიდა[ს] :·

(32) თავი :· საკარგავისა არა მიცემისათჳს წინამძღურისაგან ძმათაგანსა ანუ თუ სხუასა ვისმე რაჲთა არა
5 აქუნდეს ჴელმწიფებაჲ· არცა განყიდად მონაგებთაგანი რაჲ ეკლესიისათაჲ :-

(33) თავი :· კრძალულად დამარხვისათჳს წიგნისა ამის განსაგებელისა, რომელ არს გუჯარი ტიბიკონისაჲ : და თუ ვითარ ჯერ არს წარკითხვაჲ * ამისი :· * p. 13

*
* *

10 **8.** კურთხეულ არს ქრისტე ღმერთი ჩუენი **ყოვლადვე** აწდა მარადი და უკუნითი უკუნისამდე ამინ.

(1) თავი :·
და სიტყუა შესავალი აღშენებისათჳს
წმიდისა ამის მონასტრისა :·

15 **9.** რაჲმეთუ ნანდვილვე ჯერ არს და სამართალ ზოგად ყოველთათჳს ქრისტიანეთა მართლმადიდებელთა რომელნიცა ნათელ ღებულნი არიან : სახელითა მამისაჲთა და ძისაჲთა და სულისა წმიდისაჲთა მარადის მოლოდებად ზოგადსა მას ყოველთა კაცთა აღსასრულსა· და ზრუნვად
20 დღისათჳს სიკუდილისა მათისა : სასოებითა მით მკუდრეთით აღდგომისაჲთა და მოგონებად საშინელი იგი და შესაძრწუნებელი განკითხვაჲ· სამართალთა მათ სასჯელთა ქრისტეს ღმრთისა და მაცხოვრისა ჩუენისათაჲ და თითოეულისა ჩუენისათაჲ და თითოეულისა ჩუენისა საქმეთა
25 თჳსთაებრ სამართლად მიგებაჲ : რომლისათჳსცა თანა გუაც ყოველთა ყოვლითა ძალითა ჩუენითა ამათ ესე ვითართათჳს ზრუნვაჲ და ღუწოლაჲ : ვიდრეღა ცხორებასა ამას შინა ვართ ყოფით· რაჲთა * ყოვლითა ძალითა * p. 14 ჩუენითა მოსწრაფებით ვიღუაწოთ· განრინებად საში-

ნელთა მათგან[1] საუკუნეთა სატანჯველთა : და ცეცხლისა
მისგან გეჰენიისა : და გმისა მისებრ და სწავლისა წმიდისა
სახარებისა მიცემად აქა და მივასხებად ღმრთისა საგსრისა
კეთილისა თავთა თჳსთათჳს :· რაჲთა იყოს იგი ღმრთისა
მიმართ ვითარცა მცირედი ნუ რაჲ მიზეზი მიცემული
მისდა რომლითა ღირს ვიქმნეთ მიმთხუევად მიუწდო-
მელთა მათ კაცთმოყუარებისა მისისა კეთილთა და ამით
სახითა ქმნად ჩუენდა ყოვლადვე საქმეთა კეთილთა ძალი-
საებრ თითოეულისა და ესრე სახედ მოღუაწებითა მოგებად
ჩუენდა მამონაჲსა ამისგან სიცროვისა · მეგობართა საც-
ნაურთა სახიერებით შემწყნარებელთა ჩუენთა მერმესა მას
საუკუნესა : რაჲთა ამის ყოვლისა ესრეთ წარმართებითა
მათთანა მებრ ღირს ვიქმნნეთ საღმრთოსა მას მკჳდრობასა
მიმთხუევითა · ქრისტეს მიერ მოტევებასა ბრალთასა :·

**10.** რომლისათჳსცა მე გრიგოლ ზემოჴსებულმან სევა-
სტოსმან და დიდმან დემესტიკოსმან · ფრიად ცოდვილმან
* p. 15 და უღ*ირსმან მონამან ქრისტესმან · ვიხილ[ე] თავი · ჩემი
სიყრმით ჩემითგან და ვიდრე სიბერედმდე : ამაოდ და
ცარიელად · ყოველთაგან საქმეთა კეთილთა · ოდენ ღირს
ქმნულად ჭეშმარიტსა და მართლმადიდებელსა ქრისტია-
ნეთა სარწმუნოებასა ქართველთასა : რომელთა იგი სწორად
აქუს და განუყოფელად · მტკიცესა თანა სარწმუნოებასა
და აღსარებასა ჭეშმარიტთა ბერძენთა ნათესავისასა : და
დაღაცათუ წადიერებაჲ მაქუნდა პირველითგან და განვი-
ზრახევდ აღმოსავალეთსვე ყოფასა ჩემსა და ვიდრე დასა-
ვლეთს დამკჳდრებადმდე : აღშენებასა ეკლესიისასა და
მონასტრისასა სამარხოდ და განსასუენებელად ბრალე-
ულთა ძუალთა ჩემთა : გარნა მრავალთა მიერ ცოდვათა
ჩემთა · და ცვალებისაგან ამის სოფლისა საქმეთაჲსა და
ჩემისაგას საწუთროჲსა ზრუნვათა შექცევისა და სიყუარუ-
ლისაგან · ვერ ღირს ვიქმენ[2] აღსრულებად გულის ზრახვასა
ჩემსა ვიდრე აქამომდე :·

[1] მრჳნ = მრავალთაგან ?   [2] ვიქმსაშენ ?

**11.** ხოლო აწ ჟამსა სიბერისა ჩემისასა· არა თუ მე
ჩემი * [თა] სიბრძნითა და მეცნიერებითა : გინა თუ გულის * p. 16
ჴმისყოფითა : არამედ უფროჲსღა აურაცხელითა და
გამოუთქმელითა· კაცთ მოყუარისა ღმრთისა ჩუენისა
სახიერებითა : და მოწყალებით მოხედვითა უღირსსა ამას
და ყოვლად უნდოსა მონასა მისსა ზედა : მცირედ რაჲმე
განვიფრთხვე საწუთროჲსა ამის ზრუნვათაგან : და
მოვიჴსენე რაჲ დღე აღსასრულისა ჩემისაჲ· და წინამდე-
ბარე იგი საქმეთა ჩემთა მოსაგებელისა ზარი და შიში და
ვითარცა პირველ ვთქუ განვიცადე თავი ჩემი : რაჲმეთუ
ცუდ ვარ და ცარიელ ყოველთაგან საქმეთა ღმრთისა
სათნოთა :· ამისთჳს უკუჱ შევევედრე მე : ჩემსა მას და
ყოველთავე შეცოდებულთა სასოსა : და შემდგომად
ღმრთისა შესავედრებელსა· და მჴსნელსა ქრისტიანეთასა :
უმეტეს კურთხეულსა დედასა ქრისტეს ღმრთისა ჩუენი-
სასა : მარადის ქალწულსა მარიამს ყოვლად წმიდასა
ღმრთის მშობელსა : და მის თანა ზეშთა საკჳრველად
დიდებულსა· დიდსა მას წინამორბედსა· და ნათლის
მცემელსა ქრისტესასა· ნაშობთა შორის დედათაჲსა [1]
უმეტეს უაღ*რესსა წმიდასა იოვანეს : და ეგრეთვე თავადსა * p. 17
მას ელვარედ მბრწყინვალესა მთავარ მოწამესა და თავსა
ქრისტეს მარტჳლთასა ახოვნად მოღუაწესა წმიდასა გიორ-
გის : და ვყვენ ესენი წინამძღუარ ჩემდა ცხორებისა და
მეოხად ქრისტეს მიმართ ღმრთისა ჩუენისა დღესა მას
განკითხვისასა ყოველთა თანა წმიდათა· სათნოთა და
საყუარელთა ქრისეტსთა :

**12.** და აღვაშენენ ყოვლითა გულის მოდგინებითა და
დიდითა წარსაგებელითა· ეკლესიანი ტაძრად სამკჳდრე-
ბელად დიდებისა : ერთბამად სახელსა ზედა, სამთა ამათ
ზეშთა საკჳრველთასა : ჰაეროვანნი [2] და დიდად შუენიერნი
ძალისაებრ ჩემისა· და ქცეულებისა დაუდგრომელთა მათ·

1 Sic. 2 ჰაეროვიანნი.

და დაუმტკიცებელთა ჟამთა ამის საწუთროჲსათა : თემსა
შინა ფილიპუპოლისასა : მიღმართ სამხრით კერმო·
ჴევსა შინა ერთსა ფრიად მაგარსა· საზღვართა შინა
სოფლისა მის რომელსა პეტრიწონ[1] ეწოდების· რომელი
იგი ვასილიკოსობად[2] ჩინებულ არს· რომელიცა წმიდათა
და თჳთ მპყრობელთა მეფეთა ჩუჱნთა თჳსითა წმიდითა
სარწმუნოჲთა· და თაყუანის საცემელითა ოქრობეჭდებითა
* p. 18 მო*უნიჭებიეს ჩემდა· ნაცვალად ჩემთა მათ მრავლითა
სისხლითა სარწმუნოებით მსახურებათა : რომელი ესე
ჰასაკითგან სიყრმისა ჩემისაჲთ· და ვიდრე სიბერედ
ჩემდამდე· არა ოდეს უდებ ვიქმენ დათხევად სისხლთა
ჩემთა და თჳსთა ჩემთა : და მრავლისა მის ერისა ჩემისასა :
სათნო ყოფისათჳს მეფობისა მათისა ვინაჲცა ვიბრ[მ]ანე
მსახურებად· აღმოსავლეთსა სარგებელსა დამსახურებასა[3]:
ჰე ნანდჳლვე და ვიდრე ტყუჱობათა შთავრდომადმდეცა
თავით ჩემით და ჩემ თანა არა მცირედთა ნათესავთა
ჩემთა კელსა წარმართთასა მიცემადმდე მიმსახურებია·
საბერძნეთსა და[4] უკუჱთუ ვთქუა თუ მცირედნიღა ვინ
ჩუჱნნი მომკუდარ არიან სარეცელსა ზედა თჳს[სა] მშჳდო-
ბით : რომელნი არა კელისაგან[5] საბერძნეთისა და მელისა
ცხორებისა მტერთაჲსა მახჳლითა მომწყდარ არიან არა
ვტყუვი :·

**13.** ხოლო აწ რაჲმეთუ ღირს მყო მე ღმერთმან აღსრუ-
ლებად გულის თქმასა გულისა ჩემისასა და განსრულდეს
წმიდანი ესე ეკლესიანი გარემოზღუდვილით მონასტრით·
და სენაკებითურთ : ჩემთა მრავალთა საფასეთა წარგე-
* p. 19 ბითა· * რომლისათ[ჳს] ვიკადრო და ვთქუა : ვითარმედ
არა ვის სხჳსა მიკნინამდე საკმრისა· გინა ვინაჲვე მონა-
ხუჱჭისა ანუ თუ გლეხთა ჩემთა უსასყიდლოდ მოპაპრა-
კებითა რასავე მსახურებასა შინა· გინა ჭირვებითა მათითა

[1] აეტრიწონ. [2] βασιλικίς. [3] და მსახურებასა? [4] და და.
[5] კელთგისა?

ქმნილ არს შენებაჲ წმიდისა ამის ეკლესიისა და მონას-
ტრისა ჩემისაჲ [1] : არამედ ყოველივე მხოლოდ ჩემისა
გებისაგან [2] ქმნილ არს :·

(2) თავი :·

5 შესაწირავთათჳს : და ძღუჱნთა : და ადგილთა :
რომელნი : მიეცნეს : და დაიხსნეს :
ეკლესიასა : ამას :·

**14.** მივეც უკუჱ და დაუმტკიცე წმიდასა ეკლესიასა ჩემსა :
მე გრიგოლ ნებითა ღმრთისაჲთა · სევასტოსმან და დიდმან
10 დემესტიკოსმან ყოვლისა დასავალეთისამან ძემან სულ
კურთხეულისა ბაკურიანისამან : ოქროჭედებითა · ჩემდა
მონიჭებულისაგან მონაგებისა და მამულისა ჩემისა ·
რომელნიცა მაქუნდეს გელმწიფებით · სრულითა და შეუ-
ძრავითა · უფლებითა · ლოგისქმნილითა [3] ოქროჭედებითა :
15 **15.** პირველად თვითგანვე თემსა ფილიპოპოლისასა [4] :
ციხედ წოდებული სოფელი პეტრიწონისაჲ · რომელი
ვასილისკოსობად [5] წოდებულ არს · სრულიად * ყოვლითა * p. 20
აგარაგითა [6] თჳსითა : ივანოვა აგარაკი რომელსა შინა აწ
მონასტერი აღიშენა : პეტრიწონი აგარაჲ : და ვაჩქოვა
20 აგარაჲ : დობროლონგი აგარაჲ : დობროსტანი აგარაჲ :
მოსინაჲ აგარაჲ : ლაბკოვა აგარაჲ : ლივოროვა აგარაჲ :·
ესე ყოველნი თავეთ ზღვრითა [7] და სინორითა და
ყოვლითა სამართალითა · და პირველითგანვე ქონებულითა
ნაქონებითა მათითა · და შემოსავლითა [8] მათდა ქმნილისა
25 მისებრ პერიზმონისა [9] :·

**16.** ეგრეთვე მივეც დამოკიდებით მისსა · ჩემ[ი] დიდი
სოფელი სტენიმახი : ჩემ მიერ აგებულითა ორთავე ციხით
მისითურთ · და ეგრეთვე მსგავსად აგარაებითურთ :
ლიპიწონით : და აგარაჲთ ბარბარე წმიდითურთ : რომელი

[1] ქმისაჲ. [2] Sic. [3] Λογίσιμον. Cfr Dölger, *Beiträge*, p. 144.
[4] Sic. [5] Sic. [6] Forsitan აგარაკებითა. [7] ზღვროა?
[8] შემოსავაითა. [9] Περιορισμός.

იგი ფრენაკსა ახლავს : და სოხასტრებით [1] მისით· ნიკოლ
წმიდით· ელია წმიდით· ზემოჲთ გიორგი წმიდითურთ
და ქუშმოჲთ რომელი სოფელსა ახლავს : მითვე სახითა
* p. 21 სრულებით : თვის[ითა] * ყოვლითავე პირველითგან გარე
შემოწერილითა ზღვრითა : და ჩემ მიერ დადებულითა 5
სინორითა : შორის მისსა და მეორისა ციხისა ვოტანაჲსა :·

მივეც კუალად ციხეცა ვანსკაჲ ახალ ციხითურთ ვრისით :
და სხჳთა ყოვლითა სოფლებითა და აგარაებითა მისითა
და პლანინაებითა [2] და ყოვლითავე ზღვრითა და პირვე-
ლითგან ნაქონებითა მისითა :· 10

**17.** ეგრეთვე მივეც თოფოლიწონთა პრეტორად [3] სახელ-
დებული სოფელი· რომელსა ქელოვა ეწოდების თავისა [4]
ყოვლითა შემოწერილებითა და ზღვრითა : და ყოვლითა
ნაქონებითა სრულებით :

მივეც მაგასვე ზემო ჴსენებულსა ეკლესიასა ჩემსა : თემსა 15
შინა ვოლერონისასა ვანდსა [5] მისინოპოლისასა პრასტინი
ჩემი ზაუწი თავისა [4] ყოვლითა ზღვრითა და პირველით-
განითა ნაქონებითა სრულებით : და ციხესა მისინოპო-
ლისასა შიგნით : ჩემ მიერ განმითა ნასყიდნი სასახლენი
ადგილნი : და ჩემგანვე აღშენებულნი სახლნი მას შინა : 20
და ეგრეთვე ყმისა ჩემისა ვარდან პრონოიტისისა [6] ჴელითა
განმითა ჩემითა ნასყიდნი სახლნი მასვე ციხესა შინა
მისინოპოლისასა : და ციხესა გარეგნით მონასტერი გიორგი
* p. 22 წმიდისაჲ· რომელი იგი არს პაპ*იკისა [7] მთის ძირსა·
თავისა [4] ვენაჴებითა და ყანებითა და მტილებითა· და 25
ყოვლით[ა] სამართალითა და ნაქონებითა და მასვე თემსა
შინა ვანდსა პერითორისასა· მივეც პრასტინი [8] ჩემი
სახელით მინა [9] ზედა ნართაულით მიწით და ყანებით
მისითურთ : ვითარ იგი საპარადოდიკოსა პრაჴტიკონსა [10]
შინა სწერია : ეგრეთვე პერითორისა ციხესა შიგნით 30

[1] Ἡσυχαστήριον. [2] Πλανηνή. [3] Πραιτώριον. [4] Sic. [5] Βάνδον. [6] Προνοητής. [7] პაჲიკისა. [8] Προάστειον. [9] Μηνᾶ. [10] Παραδόσεως *πρακτικόν*. Cfr DÖLGER, *Beiträge*, p. 100.

ავლინი [1] რომელი ახსართანის ძმასა სიძესა ჩუენსა ჰქუე-
ნდა [2]· მითვე ყოვლითა შენებულებითა და ნაქონებითა :·

**18.** ესე უკუე ყოველნი რომელნი სახელ დებით ზემოთ
სწერიან მიმიცემიან ზემო გხსენებულისა მონასტრისა ჩემისა
5 ქართველთა ღმრთის მშობელისა პეტრიწონისა და ვითა
ზემო ვთქუ თავიეთ [3] ყოვლითავე ზღვრითა : და პირვე-
ლითგანვე ქონებულითა მამულებითა [4] და სამართალითა
და თავიეთ უღლებითა [5] ყოვლითა და თესულებითა და
ყოვლითა ალაგებითა და შემოსავლითა :·

10 **19.** სანატრელსა უკუე ძმასა ჩემსა აბაზ მაგისტროსსა
ესრეთ დაეწერა ანდერძსა შინა მისსა ვითარმედ სადაცა
ინებოს ძმამან ჩემმან გრიგოლ აღშენებაჲ ეკლესიისა და
საფლავისაჲ მე მუნ დამმარ * ხეთ : და სხუათა თანა საჴ-
მართა დაეწერა და დაეწესა ნაწილად სულისა თჳსისა
15 თავისა სოფელი პრილონგი · თემსა შინა სოლონიკისასა ·
რომელ არს საარხონდოსა სტეფანიანისასა რომელი იგი
აქუნდა მას პატიოსნითა და თაყუანისსაცემელითა სარწმუ-
ნოჲთა ოქროპეჭდითა · მინიჭებულად მისდა ნაცვალად
პრასტინთა მისთა რომელნი დაეტევნეს ანტიოქიას · და
20 კუალად ესეც დაეწესა ანდერძსა [6] შინა თჳსსა · ვითარმედ
უკუეთუ ვერ ეწიფოს ძმასა ჩემსა შენებად ეკლესიისა და
მონასტრისა · მამაჲ სადაც დავიმარხო მუნ მიეცეს ესე
სოფელი :·

* p. 23

გარნა ვინაჲთგან წინამძღურებითა ღმრთისაჲთა აღიშენა
25 ჩემ მიერ ზემო თქმული [7] ესე ეკლესიაჲ და მონასტერი
ჩემი ვყავთ ჩუენ ბრძანებისაებრ მისისა : და მოვიყვანე
ლარნაკი მისი აქა მონასტერსა და ეკლესიასა სამარხოსა
ჩემსა : და მუნ დავდევით საფლავსა შინა გუამი მისი :
და ვითარ იგი ჯერ იყო და შეჰგვანდა ჩემისა მისგან
30 დიდისა და მრავლისა შეურვებისა და მკურვალედ შემწუ-
ველისა სურვილისა რომელი მაქუნდა მისსა მიმართ ·

[1] Αὐλή. [2] Sic. [3] Sic [4] ჭამულებითჲ. [5] (ζευγάριον).
[6] ანდერძძსა. [7] თქუმული.

ეგრეთ პატივით და ღირსებით ვიღუაწეთ იგი · და განვა-
* p. 24 წესეთ ყოვლითვე სარგებელი სულისა მის*ისაჲ : და ფრია-
დიცა გასაყოფელი მივეც ჴელითა ჩემითა საჴმართა და
საფასეთა ჩემთაგან : პირველ ოდეს იგი ვიყავ მე თეო-
დოსოპოლისს · და აწცა კუალად დასავლეთს მოსლვასა 5
ჩემსა :·

აწ უკუე ვითარცა ვთქუ სოფელი იგი პრილონგი მისი-
საებრ გასწესებისა მივეცით მონასტერსა ჩუჱნსა და სამარ-
ხოსა მისსა · და განვაწესეთ ყოფად მისთჳს ლოცვისა
მრავლისა და ჟამის წირვისა ვითარ ესე რა ქუჱმოჲ სწერია 10
მიგჳცემიეს · უკუე სოფელი ესე პრილონგი მონასტრისა
ჩუჱნისა და თავისა ძუჱლითა[1] ციხებითა და აგარაებითა ·
ქსენადოშებითა და ყოვლითა ზღვრითა მისითა · და პირ-
ველითგანითა ნაქონებითა და სამართალითა მისითა :· ·

**20.** ეგრეთვე დაეწერა ანდერძსა შინა თჳსსა : სანატრელსა 15
ძმასა ჩემსა და მოეცა ლეღატად ნაწილად ჩემდა : ეგრეთვე
სახედ ოქრობეჭდითა მისდა მინიჭებულთა ადგილთაგან
სოფელ[ი] ზრავიკი კესაროპოლი თურთ[2] : რომელ არს
თემსა სერაჲსასა ვანდსა შინა ზავალტონისასა სათევზითა
ტბითა მისითა და აგარაჲთა რომელსა ტლავავა[3] ეწოდების : 20
და მე ვექმენ უფალ და ჴელმწიფე ამის სოფლისა და
* p. 25 ციხისა *

გარნა მე პირველად სურვილისათჳს მისისა და მოწლედ
სიყუარულისა : და მერმე რაჲმეთუ არა რაჲ მაქუნდა
ხუჱჭაჲ ამის სოფლისა საჴმართათჳს · რაჲმეთუ ნებითა 25
ღმრთისაჲთა და ბედითა[4] წმიდათა და თჳთმპყრობელთა
მეფეთაჲთა და ჩემითა მოსწრაფებითა და მოჭირვებითა :
არა რაჲ მაკლდა არცა მაქუნდა ხუჱჭაჲ რაჲსავე : რომლი-
სათჳსცა პირველ თქმული ესე სოფელი და ციხე რომელი
ლეღატად ჩემდა დაეტევა მას განვაწესე და მივეც კუალად 30
იგიცა ამასვე ზემოჴსენებულსა ეკლესიასა და მონასტერსა

[1] რუჱლითა. [2] ძურთ. [3] ხლავავა? [4] ბედეთა?

ჩემსა და სამარხოსა მისსა : აწ უკუჱ სახელ დებით ზემოთ-
ქმულნი ესე ციხენი და სოფელნი და პრასტინნი ყოველნივე
რომელნიცა შევწირენით და მივსცენით წმიდასა ეკლესიასა
ჩუჱნსა და მონასტერსა ქართველთასა პეტრიწონისასა :
5 ყოველთავე სახელები პატიოსანსა შინა და სარწმუნოსა
სიმტკიცისა ოქრობეჭედსა რომელი შეიქმნა ამის მონას-
ტრისათჳს : თითოეულაჲ წერილ არიან :·

**21.** მრავალი უკუჱ სხუაჲცა საჴმარი განეწესა პირველ
თქუმულსა * სანატრელსა ძმასა ჩემსა მონაგებთა და * p. 26
10 საფასეთა მისთაგან ჴელითა ჩემითა მიცემად· სულისათჳს
მისისა : ესე იგი არს· განძისაგან ვეცხლისა ჭურჭელთაგან·
შესამოსელთაგან და სხჳსა ყოვლისავე საჴმრისაგან და
ეგრეთვე ოთხფერჴთაგან და ყოვლისაგანვე ჰასაკისა პირ-
თაჲსა რაჲმეთუ ნებითა ღმრთისაჲთა მდიდარ იყო და
15 აქუნდა ყოველივე საჴმარი უკლებად : ჰხდა[1] ჩემიცა არა
მცირედი აქუნდა საფასე მისთანა ნამარხევად დადებული :
რომელიმე ჴელითა ჩემითა მიცემული მისდა· და სხუაჲ
რომელიმე შემდგომად აღმოსავალეთს განმგებელად წარს-
ლვისა ჩემისა თეო[დო]სოპოლისს· ჩემთა პრასტინთა
20 ყოველთასავე შემოსავალსა ამათ წელთა ბრძანებითავე
ჩემითა აიღებდა და დაჰმარხვიდა რაჲმეთუ არავინ მესუა
მე სხუაჲ ვინ უფროჲს მისსა მისანდობელი სულისათჳს
ჩემისა ვითარ იგი : არცა მას ვინ ესუა უფროჲს ჩემსა
მისთჳს მისანდობელი· და რომელი იგი იყო ჩემი მისთანა :
25 ყოველივე მუწლი განძი იყო : რომანატი· მონამახი·
დუკატი ექუსთაველი და მიხაილატი რომლისაგან აღმო-
სავალეთით რაჲ მოვიქეც : შემდგომად ძმისა ჩემისა დალე-
ვნისა * არცა ერთი რაჲ ვპოვე : გინათუ ჩემისაგან გინათუ * p. 27
მისისაგან საფასისა : რომელიცა მას სულისა თჳსისათჳს
30 დაეწერა მიცემად ხოლო ზემოჴსენებულნი ეგე მონაგებნი
ყოველნი : რომელთაცა სახელები თჳთოეულად ზემოჲთ

[1] ხოლო და ?

სწერიან ესრე სახედ მიგჳცემიან სრულებით ყოვლითა საჴმრითა მათითა სეფითა უღლებითა და ეგრეთვე გლეხებითა მათითა მთაბარითა[1]· ტყითა და პლანინაებითა და სასამოვრითა[2] ადგილებითა : ვენაჴებითა და ხილნარებითა წისქჳლებითა და სახლებითა· ზღჳთა და ჴმელითა : ციხეებითა[3] და ყოვლითა შენებულებითა მათითა· და ყოვლითა ქონიერებითა[4] მათითა და შემოსავლითა შინა და გარე ძრვადითა და უძრავითა და თჳთ მოძრავითა ყოვლითა :·

**22.** ამასთანა შევწირენით და მივსცენით ხატნი პატიოსანნი მრავალნი· და ჯუარნი საუფლონი სავსენი ნაწილითა ძელისა ცხორებისაჲთა· და სახარებანიცა ქართულნი და ბერძულნი· ამათგანნი უმრავლესნი დიდ ძალითა წარსაგებელითა შემკულ არიან· თუალებითა პატიოსნითა· და მარგალიტითა მინაჲთა და შემეფტონითა და სხუაჲ სამკა-
* p. 28 ული მრავალი ფერი ეკლესიისაჲ რომელ *არიან ბარძიმ ფეშხჳმები· და საცეცხურები[5] ვეცხლისაჲ· და ქორაკანდელნი ვეცხლისაისანი[6] და ჭიქანი ბრწყინვალედ პატიოსანნი : და ეგრეთვე სამეუფონი შესამოსელნი პატიოსანნი თჳთ მებრ წმიდისა მეფისა კირუ ალექსისა კომნიანოსისა თჳსისა წმიდისა ტანისაგან წარმოცემული ჩემდა ჟამსა მას ოდეს იგი ღმერთმან დიდითა ძალითა თჳსითა : და შეწევნითა ძლიერისა მარჯუენისა თჳსისაჲთა· და ეგრეთვე მსგავსად ბედითა წმიდისა და თჳთ მპყრობელისა მეფისა ჩუენისაჲთა დაამჴუა ჩუენ მიერ უშჯულოჲ და ფრიად მძლავრი მტერი ქრისტიანეთა და საბერძნეთისაჲ ნათესავი პეწინაგთაჲ რომელთაცა ძლეულებაჲ და მოსრვაჲ· წიგნითა აღწერად ვერ ძალ მიც რომელთასა ვგონებ : რომელ შემდგომად აღსრულებისა ჩემისა მრავალთა შინა ჟამთა იჴსენებოდის მაშინ ყოფილი იგი ღმრთისა მიერ საკჳრველებაჲ :· ეგრეთვე იგიცა შესამოსლები მივეც· რომელ

[1] მაბარითა. [2] Sic. [3] ციხებითა. [4] Sic. [5] Sic. [6] Sic.

ოდეს კუმანთა ტყუჱობისატან გამომიკსნა ღმერთმან წყა-
ლობითა თჳსითა· წარმოეცნეს ჩემდა წმიდასა მეფესა·
და ძლიერსა სევასტოკრატორსა ძმასა მეფობისა მისისასა :·
მივსცენით კუალად სხუანიცა სამოსელნი უკერველნი
5 დიდ ფასისანი· და სხუანიცა [ხა]ტნი ფიცრისანი ოქრო-
პეტალოჲთა და წამლითა შუჱნიერად დაწე*რილნი საკმარად * p. 29
და სამკაულად ეკლესიისა : და ეგრეთვე საკანდლენი
რვალისანი ჯაჭუჱბითურ : და სასანთლენი კელაჲტარნი[1]
მრავალნი : და ამათ ყოველთა საზომი და სახე ამისა
10 შემდგომად წიგნსა ამას შინა წულილ წულილად ქუჱმო
შთაგჳწერია რომელნიცა მიგჳცემიან წმიდისა ეკლესიისა
ჩუჱნისადა :·

(3) თავი :·

აზნაურად ყოფისათჳს მონასტრისა ჩუჱნისა·
15 ყოვლისაგანვე სახისა სახარკოჲსა·
და მსახურებისა :·

**23.** შემდგომად ყოვლისა ამის განვაწესე წმიდაჲ ეკლესიაჲ
ჩემი და სამოღუაწეოჲ სენაკები და უდაბნისაჲ (?) ესე და
მონასტერი საკრებულოჲ ყოფად თჳნიერ ყოვლისა მსახუ-
20 რებისა სამეუფოჲსა და სამთავროჲსა· ყოვლითა ამით
ზედა წერილით მონაგებითურთ· რომელი დაგჳწერიეს და
მიგჳცემიეს ამის მონასტრისადა : ზემავალითა და ქუჱმ-
დებარითა· და თჳთმავალითა ყოვლითა : რაჲთა იყოს
თავისუფალ ყოვლითურთ აზნაურ და თჳთკელმწიფე :
25 თჳთმფლობელ და დაუმონებელ : და რასავე ხარკსა ქუჱშე
შეუვრდომელ· სამეუფოსა * და საპატრიარქოსა : სამე- * p. 30
ტროპოლიტოსა : და საეპისკოპოსოსა : და სამამასახლისოსა
ყოველსა : და უფროჲსღა მიტროპოლიტისაგან ფილიპო-
პოლელთაჲსა არს აზნაურ და შეუვალ : მიმუნადმდე·
30 ვიდრე არცაღა თუ კუჱრექსსა შინა იკსენებოდის სახელი

[1] Sic.

მისი : გარნა ამას ხოლო იტყოდიან ვითარმედ მოიჴსენენ ოჳფალო ყოველნი ეპისკოპოსნი მართლმადიდებელნი და შემდგომი ამისი : და ეგრეთვე ყოველთაგან მთავართა და ჴელ მწიფეთა· მსოფლიოთა არს თავისუფალ მონასტერი ჩემი : დიდთაგან ვიდრე მიმცირეთადმდე ვითარ იგი 5 სარწმუნოთა მიერ სამეუფოთა ოქრობეჭედთა არს დამტ-კიცებუ[ლ] ესე ყოველი :

(4) თავი :·

ზოგად მცხოვრებელთა· თჳს : კრებულისა· ძმათა : და განყებისათჳს : მათსა მოსენაკეობისაგან :· 10

**24.** ნებითა ღმრთისაჲთა განწესებისაებრ წმიდათა პირ-ველთა მამათაჲსა ვინებე მეცა უნდომან და უღირსმან მონა-მან ქრისტესმან ძეგლ ყოფად მონასტრისა ჩემისა და მას შინა დამკჳდრებულთა ძმათაჲ რაჲთა იყვნენ ყოველნი იგი.

* p. 31 ზოგად მცხოვრებელ ერთობით· წინამ*ძღუარიცა და ძმა- 15 ნიცა : ბრძენმცა არიან და გულისჴმის მყოფელ : საღმრ-თოთაცა საქმეთა შინა და კაცობრივთა : ერთგულ და ერთ სიტყუა ყოვლით კერძო : მყუდროსა მას შინა და დაწყნა-რებულსა ცხორებასა : და იყავნ ტაბლაჲ მათი საზოგადო და საერთადო. რაჲმეთუ არა მნებავს რაჲთურთით რაჲთა 20 ორი გუარი პური გინა საჭმელი ანუ სხუაჲ რაჲმე სანოვა-გეთაგანი შეიქმნებოდის ანუ თუ ორი გუარი ღჳნოჲ იწდე-ოდის : რაჲმეთუ სადაცა ზოგად მცხოვრებელნი იყვნენ არა ჯერ არს რაჲთა ერთი მეორისა უმჯობესთა საზრდელ-თა და სასუმელთა იჴუმევდეს არცაღა თჳთ მებრ მამასახ- 25 ლისი : რაჲმეთუ უფროჲსღა მისა ჯერ არს ქონებად უმეტესისა სიმდაბლისა და წესიერებისა რაჲთა ესრეთ შეუძლოს მან სხუათათა [1] მათ დამჭირვად და პყრობად განწესებულსა ამას ქუჱშე :·

**25.** განვაყენებ ამისგანცა რომელ არს საკუთრად თავისა 30

1 Sic.

თჳსისათჳს ალაგისა რაჲსამე ღუწოლაჲ ძმისაჲ : ანუ თუ ნაშრომისა ანუ ოთხფერგისა მოგებაჲ· ანუ სენაკთა შინა მათთა რაჲსამე დამარხვაჲ· რაჲმეთუ ამას ყოველსა გარე განვსდევნით : მარტოდჭამასა და სუმასა ფარულად გინა
5 ცხადად გი*ნა თუ სხუასა თანა რაჲმეთუ რომელი ამას * p. 32
იქმოდის იგი წინა აღუდგების აღთქუმასა მას და მცნებასა რომელი იგი წინაშე ღმრთისა და კაცთა არა კაცთა არამედ ანგელოზთა აღუწერიეს ცათა შინა რომლისათჳს სიტყჳსა მიცემაჲ მოგუწგადების წინაშე საშინელთა საყდართა ქრის-
10 ტესთა : ეგრეთვე არცა სად· ორისა (?) ჭურჭლისა ჯერ არს ქონებად· არცა წუწნისა ქმნად გინა კიდეგნად ტაბლისა შემზადებად ანუ თუ მოღებად რაჲსამე საზიაროსა მას ტრაჲ[პ]ეზსა და მუნ შეჭმად : რაჲთა არა პატიოსნისა ტაძრისა წილ და სამოციქულოჲსა ტაბლისა საფარდულ
15 იქმნას ადგილი ესე :· ხოლო უკუეთუ უძლურებისათჳს გინა სიბერესა დიდსა მიწევნისა მიზეზითა ნუგეშინისცემაჲ გმდეს ვისიმე : ჯერ არს გარნა კნინ ოდენ :·

**26.** ხოლო უკუეთუ მთავართაგანი ვინ გინა თუ შუწბულად ცხორებულთა[განი] მოსრულ იყოს მონაზონებად :
20 და ესე ვითარნი იგი მსახურისა გინა მოწაფისა საკუთრად დადგინებასა ინუკევდენ : არა ვსცემთ მიშუწბასა :· რაჲმეთუ უკუეთუ მიუშუას ვინ და ადგილი სცეს მათ :· არა ხოლო თუ უსწორებლობაჲ და განყოფილებაჲ შეიქმნების ამის მიერ შორის ძმათა : და საზიაროსა მის ცხორებისა წესისა
25 * შეცვალებაჲ არამედ დიდიცა : სავნებელი [1] : და ახალსა- * p. 33
ხეობაჲ : არა სულიერი ოდენ შორის შემოვალს : არამედ მონაგებთაცა ადგილისათა სარგებელისა წილ სავნებელი ფრიადი შეემთხჳოს (?) [2] : და ევნოს მას შინა შყოფთა მათ თჳთრჩულობითა მით და შემინების მოყუარებითა·
30 რაჲმეთუ განთჳსებით საკუთრად წესისა მიებითა ზოგად საცხორებელსა მას წესსა და საქმესა უწესოებად და ორგუ-

[1] Bis habetur სავნებელი. [2] შეემთხჳრს.

ლებად შესცვალებენ : და რაჲთა ესრეთცა ვთქუა ვითარმედ საკმარსა მას უკმრად გამოაჩინებენ თავკედლობით : არამედ უფროჲსღა თანა აც ესე ვითართა მათ· რაჲთა ღმრთის მომიშებით და სიბრძნით სხუათაცა მსახურებისა განგებაჲ თავს იდვან : და არა საჭამადთა და სასუამადთა [1] სენაკთა შინა თჳსთა დაჰმარხვიდენ· და გინა ცხადად გინა ფარულად ჭამად გული უთქუმიდეს : რაჲმეთუ ამას ყოველსა გარე განვაშორებთ ქონებად ვისსამე : და არა გუნებავს * p. 34 რაჲთა * ძმათა საკმარი რაჲმე აქუნდეს განთჳსებულად· ცხადად გინა ფარულად· დიდი გინა მცირე არცა სხუათაგან მოღებად რაჲსამე გინა მიცემად ვისამე ქველის საქმედ დაღაცათუ გლახაკიცა იყოს და ნუმცა ვინ არს უმეცარ ესე ვითართა· ვითარმედ არა რას საქებელ არიან : რაჲმეთუ საეშმაკო არს ესე და გარეგან შჯულისა და კანონისა მის მორჩილებისა დამკსნელ :·

**27.** რაჲმეთუ ოდესღა იგი არავის აქუნდეს კელმწიფებაჲ თავისა თჳსისა უფლებად· ვითარ უკუჱ ეუფლოს სხჳსა საკმართა ვითარცა თჳსთა : და რომელი იგი თჳსთაგან საკმართ[ა] ყოველთა ეჯმნას ვითარ განაგებდეს სხჳსასა მას და ვითარცა თჳსსა მისცემდეს მოქენეთა მათ : რაჲმეთუ რომელსა თავიცა თჳსი უარ ეყოს ერთგზის და ნებაჲცა· და სიმართლისადა იყოს დამონებულ : და მერმე თავ მოთნებით განაგებდეს რასმე [2] : რასამცა [2] სხუასა იქმოდა ეგე ვითარი თჳნიერ რაჲმეთუ სიმართლესა განეყენების : და მონა[დ] ცოდვისა ჰყოფს თავსა თჳსსა : და რაჲმცა * p. 35 უკუჱ სას * ყიდელი მისცა ქრისტემან ესე ვითარსა მას რომელი სიმართლესა თჳსსა ემიებდეს დამტკიცებად· და სიმართლესა ღმრთისასა არა დაემორჩილოს გინა რომე-ლიმცა საქმე წყალობისა გინა უცხოთ მოყუარებისა იყო ესე· რაჟამს იგი არცა თუ მცირედი ზღვევაჲ თავს იდვას ვინ· არამედ ნაცვალად მისსა რომელი იგი გლახაკსა მისცა·

1 Sic. 2 Sic.

სხუასა საკმარსა ითხოვდეს წინამძღურისაგან· და მუჱლისა წილ ახალსა ინებებდეს· და უკმრისა წილ საკმარსა : ბოროტად მოვაჭრებითა : ვითარ უკუჱ არა ცხად არს· ვითარმედ იჭირვი შენ რომელი ეგე ამას ჰყოფ არა თუ სტუმართ მოყუარეობისათჳს გინა გლახაკთ მოწყალებისა ; არამედ საფარდულისა (?)[1] … შემინებითა და ანგარებითა : ოდესღა მათსა მას ზღვევასა რეცა ლმობიერად იჩქურებ და სიცივისა და სიშიშულისა თავს დებად ჰმაჩუჱნებლობ სიყუარულისათჳს მოყუსისა· რაჲთამცა ესრე სახედ არა მიემთხჳე მეცნიერებით დასჯილებასა : * * p. 36

**28.** ჯერ არს უკუ[ჱ] და სამართალ განკრძალვად ყოვლ-თა· და უფროჲსღა წინამძღურისა სწავლათა შედგომად : და იგი ოდენ ცნობად შჯულად და მცნებად· და საღმრთოდ ბრძანებად რომელი რაჲ მან უბრძანოს : და არა შთავრდო-მად რეცა გონება ტკბილობით მპარაობასა (?) და არა უმეცრებად ვითარმედ ზიარი არს და ზოგად[2] ყოვლთათჳს უცხოთ მოყუარებაჲ იგი და ქველის საქმე· რომელი იქმნე-ბის მნეთა მიერ და განმგეთა ეკლესიისათა :·

აწ უკუჱ რომელი წესსა ამას ზედა არა დაადრგეს· არამედ უმეტესსა რასმე კელ ჰყოფდეს და ზეციერსა მას მორჩილებასა ზაკულებით[3] აღაშფოთებდეს : უკუჱ არა ინებოს განმართებად თავისა თჳსისა და მოხავად[4] სიმარ-თლესა ეგე ვითარი იგი· ვითარცა კუჱბული შვილებისაგან· უცხოდ შეირაცხენ ძმობისა ამისაგან და იჯმენინ და განვარდინ საღმრთოჲსა ამისაგან სამკჳდრებელისა :

(5) თავი :·

წინამძღურისა :· თჳს მონასტრისა : ვითარ : ჯერ არს : გამორჩევაჲ[5] და დამტკიცებაჲ : ანუ : * შემდგომად : პირველისა : წინამძღუ- * p. 37

[1] საფარდ ულინა? Forsan hic nonnulla desiderantur. [2] ზოგაძ.
[3] Sic. [4] მოხიავად. [5] გამორცევაჲ.

რისა : ვითარ : ჯერ : არს : მეორისა დაყენებაჲ : მასვე მსახურებასა : მონასტრისასა :·

**29.** ჭეშმარიტად უკუჱ და სამართლად · პირველ ყოვლისა წინა მდებარეთა[1] მათ განწესებათაჲსა · ჯერ არს წინამ- მძღურისა ძმათა მონასტრისათა ყოფად : ურჩეულესი · და უფროჲ[2] უწესიერესი : რომელი უმეტეს ყოვლისა სასწრაფო არს ჩუენდა ფრიად : და რომლისათჳს ყოველი მოგონებაჲ და გულის მოდგინებაჲ ჩუენი აღვძართ და განვიკითხეთ ურთიერთას[3] გამოცნობით : და ესე ვპოვეთ წრფელი : და ყოვლისა შფოთისაგან თავისუფალი გზაჲ : რაჲთა ვიდრე მე მაშენებელი ზემოჴსენებულისა მის მონასტრისაჲ ცოც- ხალ ვიყო : რომელიცა მე დავაწესო წინამძღურად მონას- ტრისა იგი იყავნ და უკუეთუ დაადგრეს წესიერად და სიწრფოებით განწესებულისა ამის ებრ მცნებისა : ეგოს იგი წინამძღურობასა მას შინა · ვიდრე დღედმდე აღსას-
* p. 38 რულისა მი*სისა : ხოლო : შემდგომად მისსა დაყენებადი იგი : წესისაებრ ჟამისა წინამძღუარი ჟამსა მიცვალებისა მისისასა მანვე პირველმან გამოარჩიოს : მეორედ წინამ- ძღურად ყოფადი იგი მწყემსად ძმათა · გარნა არა თჳსებისა გინა მეგობრობისა მიზეზითა · არამედ ძმათა ყოველთა წამებითა და დამტკიცებითა ყოს : და რომელი იგი შემძლე- ბელ იყოს ჟამსა მას შინა · და ურჩეულესი უფროჲს ყოველთა გულის ჴმის მყოფელი და თუალ უხუავი : ხოლო მისდა ესრე ჯერ არს ქონებად ჴელმწიფებისა : ჴელთ დებულისა მის მამობისასა : რომელი იგი ძმათა წინამძღუარ ყოფად იყოს : რაჲთა არა იყოს ნეფსით თჳსით მოსწრაფე წოდე- ბასა მას : არამედ ვითარცა ზემო ვთქუ გამორჩევასა მას · და ბრძანებასა მოელოდს ზედა მდგომელისასა : რაჲმეთუ ესრე მნებავს ყოფად ყოველთა მათ : უფროჲსღა რაჲთა ესე ვითარ[4] იგი ჴელყოფაჲ ესრე სახედ ყონ : გარნა არა
* p. 39 თჳნიერ ნებისა გინა დაჯერებისა აღსრულებადისა მის * წინამძღურისა :·

[1] დდებარეთა. [2] Sic. [3] ურთიერარს. [4] Sic.

**30.** ხოლო შემდგომად ამიერ განსლვისა პირველისა მის
წინა[მძღურისა] მას [მიეცეს] ჴელმწიფებაჲ მთავრობისაჲ
მის თანაგანზრახვითა მოღუაწეთა და ჴელის უფალთა
მონასტრისათა · და რომელ · იგი მოურნე სულისა მიცვა-
ლებულისაჲ მის იყვნენ :·

კუალად ამასცა ვიტყჳ შემდგომად მიცვალებულისა მის
წინამძღურისა რომელი ჩემ მიერ გამორჩეულ და დაწესე-
ბულ იყოს წინამძღურად უკუეთუ ესრეთ რაჲმე დაზუდეს ·
რომელ ანასდეულად მიიცვალოს · და ვერ ეწიფოს ესრეთ
განგებად : და დაყენებად ვისამე წინამძღურად სამწყსოჲსა
მის : მაშინ უკუე გამორჩევითა და გამოძიებითა უმჯობესთა
და მოღუაწეთა და მეცნიერთა ძმათა და სულისა მოურავ-
თაჲთა : დაიწესოს ძმათაგანი წინამძღურად : და ესე
კუალად წესისაებრ პირველ ჩემ მიერ განჩინებულისა
რომელი ვთქუთ ახლად დადგინებული იგი დგეს და ეგოს
ეგრევე სახედ ვითარმცა მიცვალებულისა მისგან იყო
გამორჩეულ და დადგინებულ :·

**31.** ხოლო დადგინებასა და * წარმართებასა მას წინამ- * p. 40
ძღურისასა ესრეთ განვაგებთ : რაჲთა მიიცვალებოდის
რაჲ პირველი წინამძღუარი : ესე იგი არს ოჳფლისა რაჲ
ვიდოდის ვიდრეღა ჯერეთ იყოსღა იგი ცხორებასა ამას :
შემოკრიბნეს ძმანი ყოველნი ერთად : და წარმოადგინოს
რომელი იგი შემდგომად მისსა წინამძღუარ ყოფად იყოს
და ამცნოს მას დამარხვად ყოველივე ჩუენ მიერ პირველ
განსაზღვრებულისა მის განგებისა წესი რაჲთა მას ზედა
მოქალაქობდეს : და არა აქუნდეს ჴელ მწიფებაჲ თავით
თჳსით განგებად რაჲსამე : და შემდგომად დაფლვისა
მიცვალებულისა მის მესამესა დღესა ესე ჯერ არს ყოფად
ახლისა მის წინამძღურისა : რაჲთა აღასრულონ ღამის
თევაჲ და პანაშჳდი : და სამხრად აღასრულონ რაჲ
საღმრთოჲ საიდუმლოჲ : წმიდისა საკურთხეველისა [1] და-

[1] Sic.

ადგინონ : და ძმათა ყოველთა წესისაებრ · თჳთოეულმან
ყოველმან მუჴლნი მოუდრიკნეს : და ამბორს უყონ და
მერმეღა შემდგომად ამისსა განმხიარულებულნი : ერთბა-
მად ყოველნი ტრაპეზად იწოდნენ ოჳფლისა მიერ : და
უხუცბით ტაბლაჲ დაეგოს და ჰმადლობდენ ღმერთსა : · 5

**32.** რომლისათჳსცა ვაფუცებ და ამასვე ვეტყჳ პირველსა
* p. 41 მას [წინამძღუარსა და შემდგომთა * მისთა · რაჲთა წარ-
მართებულად და სიწრფოებით ჰმწყსიდეს სულიერსა მას
სამწყსოსა : და სიმართლით იქცეოდის ძმათა მიმართ და
თავადისა ქრისტეს იესოჳსს მიერ ოჳფლისა ჩუენისა თუალ 10
უხუავისა მის განმკითხველისა გულთა და თირკუმელთასა :
და განმკუეთელისა უფროჲს ყოვლისა მახჳლისა ორპირისა
რომელი ვიდრე განსაყოფელადმდე სამშჳნველისა და ნაწე-
ვართა მიიწევის · და განჰვლის და მიაგებს თჳთოეულსა
საქმეთაებრ : და რაჲთა არა რაჲ უღირსებით და სავნებე- 15
ლად წმიდასა მას ზედა სამწყსოსა ძმობისასა განიზრახოს :
რომელთათჳს არცა ერთი რაჲ შრომაჲ გინა ჭირი თავს უც :
არცა თჳსითა შრომითა მოუგრ (?) ..... [1].

**33.** ვითარ იგი დიდისა მოციქულისა პავლესებრ ჯერ
არს თქუმად განკანონებით : ვითარმედ რომელი იგი არა 20
იქმოდის ნუცაღა ჭამნ : ამისთჳს რასაცა იქმოდის ესრეთმცა
ჰყოფს · ვითარცა წინაშე თუალთა მისა ღმრთისათა სახილ-
ველად მისა : და მისთანა ყოველნი ესრეთვე იქმოდინ ·
წესსა მას და განგებასა თჳსსა · მართლად და უბიწოდ :
* p. 42 რაჲმეთუ კმა არს მათდა მადლი ესე : რაჲმეთუ * რომელსა 25
შინა არა დაშურეს · სხუათა შრომილსა და ნაოფლარსა [2]
შინა იშუებენ : რომელი იგი სხუათა დიდითა მოსწრაფე-
ბითა · და მრავლითა ღუაწლითა და რუდუნებითა შემოუ-
კრებიეს · რომელსა იგინი ხოლო იცნობენ რომელთა
გამოცდილებით უწყიან · და ამის ყოვლისა უშრომელად · 30
და თჳნიერ ზღვევისა მშუებელ : და მკმარებელ იქმნეს :

[1] Pauca desiderantur. [2] ნაოფლავსა.

ამისთჳს თანა აც რაჲთა მარადის ღმერთსა ჰმადლობდენ
ჯერისაებრ და ჩუენ გუაკსენებდენ კეთილად : ვითარცა
მიზეზ ქმნულთა მათდა ესე ვითართა მათ კეთილთასა :·

და ვითარმცა უკუე არა სამართლად თანა ედვა ყოველ-
სავე სიმართლით მავალსა· ყოველსა შინა ცხორებასა
მისსა მადლობა[ჲ] მკსნელისა და ღმრთისა ჩუენისაჲ :
რომელსა იგი არცა თუ მცირედ რაჲმე დამაშურალ არს·
რჩეულისა ამის და შუენიერისა[1] ადგილისა მიებასა· ჩუენ
ვართ უკუე რომელთა თავს ვიდევით ესე ვითარი ზრუნვაჲ·
ზედა ქუე სლვითა ჩუენითა : და ყოვლისავე ადგილისა
მონაგებთა ჩუენთაჲსა მიმოხილვითა და გამოკითხვითა·
და განსასუენებელისა მიებითა სამკჳდრებელად ძმათა :
რომლისა უფროჲ : უმჯობესი და შემსგავსებული ვერ სადა
ვპოვეთ· და ამან ესოდენმან ჩუენმან საქმისა ამის თანა
შემწეობამან ესრე ........[2] *

* p. 47

(6) თავი :·

რავდენობისათჳს მონაზონთაჲსა და რიცხჳსა·
რომელნი დავაწესენით რაჲთა არა დააკლდენ·
არცა ამათგან საკმარი პურის ფასად გინა
ძღუნად იძიოს· და თუ რავდენთაჲ ჯერ არს
ამათგან მსახურად და კელის უფლად დაყე-
ნებაჲ ანუ ვითარ სახედ :·[3]

**34.** ... ბასა ეკლესიისასა რაჲთა წესისაებრ სჳნაქსარისა
აღასრულებდეს ყოველსავე და იყვნენ მღდელნი ჟამის
მწირველნი ექუსნი : და მთავარ დიაკონნი ორნი რომელნი
საკურთხეველსა ჰმსახურებდენ და სხუაჲ რაჲცა ებრძანოს
მათ : და სხუანი კერძო დიაკონნი ორნი წიგნის მკითხვე-
ლად და კანანარხად : ხოლო ერთი რომელიცა იყოს
მისანდობელი და მოშიში ღმრთისაჲ დაეწესენ მეჭურჭლედ

[1] ნუენიერისა. [2] Hic textui desunt quattuor paginae. [3] Totus hic titulus e pagine septima desumptus est.

და დოშიარად[1] ეკლესიისა სამკაულთა და სიწმიდეთა და
საკმართა და განძისა მცველად რაჲთა სადაჲთცა შემოვიდის
წერით აიღებდეს და წერით გასცემდეს : და ერთი იყოს
მნათედ კანდელაკად : რომელ ბრძანებისაებრ დეკანოზისა
იმჭირვიდეს ეკლესიისა საკუმეველსა და ზეთსა და სან- 5
თელსა ზედაშესა და მხჳმელსა · და შიშითა ღმრთისაჲთა
წარაგებდეს ჯეროვნად : და დიდთა დღესასწაულთა ოდეს
მსახურებაჲ ეკლესიისაჲ განმრავლდეს : სხუათაცა ძმათა
მისცემდეს მამასახლისი თანა შემწედ მნათისა · და ერთი
იყო[ს] კელრად[2] რომელ არს ოსტიგანი წესისაებრ მონას- 10
ტრისა უზაკუელი და ერთგული რომელსი ჰქონდის ჴელსა
* p. 48 თჳსსა პური და უკდური და * საწუნე და ზეთი თაფლი
და სხუაჲ ყოველი საზრდელი და თჳთ წარაგებდეს შიშითა
ღმრთისაჲთა :

**35.** და ერთი იყოს მემარნედ ვაჟინრად მოშიში ღმრთისაჲ 15
მსახურებასა თჳსსა · და ერთი იყოს მეტრაპეზედ · ერთი
მესტუმრედ ორნი მეუძლურედ მოხუცებულთა და სნეულთა
ზედა მხედველად და მფუფუნებელად და ერთი რჩეული
და ღმრთის მოშიშთაგანი იყავნ იპიტირიტად[3] ძმათა ზედა
მხედველად რაჲთა იქცეოდის მონასტერსა შინა · და რო- 20
მელნიცა ძმათაგან არა მოსრულ იყვნენ ეკლესიად ჟამსა
ცისკრისა გალობისასა პირველ დაწესებულთა წართქუმისა ·
მათ სწავლიდეს და ასწრაფობდეს წარსლვად ეკლესიად
რაჲთა არა უდებ იყვნენ · და სხუასა მისდა დაწესებულსა
წინამძღუართაგან წესსა აღასრულებდეს · და ერთი იყოს 25
მეპურედ და ერთი მზარაულად და ერთი მეკარედ :·

და სხუანი იყვნენ მგალობელად და მემკრედ და მეფსალ-
მუნედ · და ესენი იყვნენ ერთ სულ და ერთ ზრახვა ·
ნებასა და შიშსა შინა ღმრთისასა და ურთიერთას სიყუა-
რულსა და მორჩილებასა და მსმენელობასა წინამძღურისა 30
* p. 49 მათისა შენებასა შინა და სა*რგებელსა მონასტრისასა ·

[1] Δοχειάριος. [2] Κελλαρίτης. [3] Ἐπιτηρήτης.

და ნუმცა ვინ არს ამათგანი წინააღმდგომ გინა ურჩ სარგებელისათჳს[1] ეკლესიისა გინა სწავლისათჳს და მო-ძღურებისა სულიერისა· გინა ჴორციელისათჳს მსახურე-ბისა მონასტრისა :

## (7) თავი :·

მღდელთა : თჳს : ჟამის : მწირველთა : თუ : ვითარ : ჯერ : არს : გამორჩევაჲ : მათი : ანუ : მათ : ვითარ : უგმს : ჟამის : წირვაჲ :

**36.** ღირს არს წინამძღურისა და ძმათა ფრიადითა გამოძიებითა გამორჩევაჲ მღდელთაჲ და რომელნიცა წმი-დად და სათნოდ და ღირსად იპოვნენ და განსრულებულად შიშითა ღმრთისაჲთა აღსრულებად საღმრთოსა მას საი-დუმლოსა იგინი დააყენნენ ჟამის მწირველად : რაჲმეთუ მათ მიერ მოგუცემს კაცთ მოყუარე ღმერთი და მაცხოვარი ჩუენი მჴსნელი იესოჳ ქრისტე ჴსნასა სულთა ჩუენთასა : ხოლო უკუეთუ წარმდები ვინმე იპოოს მათგანი : და სცთეს წესსა მას შინა მღდელობისასა : დადუმენინ ეგე ვითარი იგი მღდელობისაგან და მის წილ სხუაჲ დაეწესოს ღირსი კაცი რიცხუსა მას შინა მღდელთასა აღმასრულებელად სა*ღმრთოსა მას საიდუმლოსა : ხოლო ცთომილი იგი გარეგან მონასტრისა სოხასტერთა შინა დაიწესოს· და მიცემულისაებრ მისდა· მამასახლისისა მიერ კანონისა ინანდეს· და შენდობასა და წყალობასა ღირს იქმნას· და ეგრეთღა დაიწესოს დასსა მას თანა ძმათასა რომელთა იგი არა აქუნდეს მღდელობაჲ· რომლისათჳს გაფუცებ ღმერთსა ცხოველსა და უბიწოსა დედასა მისსა· მამანო და ძმანო· რაჲთა არა ვის მიუშუათ უღირსებით ჟამის წირვად ეკლესიასა შინა ჩემსა : კუალად ნუცა შურისა მიერ შესმენითა· ნუცა სხჳთა რაჲთმე საეშმაკოჲსა მტერობისა ძჳრის ზრახვითა განაძებთ ვის მღდელთაგანსა მონასტრით :

* p. 50

[1] ბრძგელისა.

არამედ ჭეშმარიტითა გამოძიებითა სცნობდით ცთომასა მღდელისასა · და ესრეთ განაძებდით :·

**37.** და ვინაჲთგან ყოველსავე საგმარსა თჳსსა გორციელსა ეკლესიისაგან აღიღებს მღდელი : ჯერ ესრეთ იყო რაჲთა ყოველთა დღეთა წელიწდისათა სასეფოდმცა წირვიდა · გარნა ჩუჱნ უმეტესისა სარგებლისა მათისათჳს ესრეთ განვაწესეთ რაჲთა ყოველთა საუფლოთა და სახელოვანთა * p. 51 დღესასწაულთა სა*სეფოდ წირვიდენ :· და მათთჳს წირვიდენ რომელთათჳს განსაგებელსა ამას შინა ჩუჱნსა განგჳწესებიეს და სხუათა მათ მსგეფსისა დღეთა სამსა დღესა სასეფოდ წირვიდენ · ოთხშაბათსა : პარასკევსა და შაბათსა : რომელი ჩუჱნთჳს განგჳწესებიეს ჩუჱნთჳს იწირვოდის · და რომელი არა : ვისგანცა ეკლესიასა საწირავად საგმარი აეღოს და წინამძღუარმან და ეკლესიისა მნეთა უბრძანონ და განაწესონ მათთჳს წირვიდენ : კჳრიაკე დღე თჳთ საუფლოჲ არს : ხოლო სხუანი დღენი მღდელთანი არიან ვისიცა ენებოს მათთჳსცა წირვიდენ :·

(8) თავი :·

ტრაპეზისა : შემზადებისა : თჳს : და მსახურთა : დუმილით : და სიმშჳდით : მსახურებისა :·

**38.** ეგრეთვე ტრაპეზისაცა[1] საქმე და მსახურთაჲ კეთილად აღესრულებოდენ საზომსა მას ზედა რომელიცა საზრდელთათჳს განგჳსაზღვრებიეს : და ვითარ იგი აწ ჩუჱნგან * p. 52 აღესრულების : და აქა * განჩინებით დაგჳწერიეს : გარნა წუთღა უპირატეს მსახურთათჳს გუნებავს განცხადებულად თქმად · და რომელნი იმსახურებიან : ესე იგი არს : რომელნი დასხდებიან ტაბლასა · და რომელნი ზედგანან მსახურებად : და ზედა მდგომელთა და გამგეთა კეთილად წესიერებისათჳს და სიმტკიცისა რაჲთა რომელნი ზედგომით ჰმსახურებდენ · მიმოსლვასა მათსა მყუდროდ იქმოდინ

[1] ტრაჲეზისა.

თჳნიერ რეხუჱბისა ფერჴთაჲსა : და რომელთა ინაკედგას ტაბლასა · დაწყნარებულად მიიღებდენ საზრდელსა · მათსა · რაჲთა ყოველივე სადიდებელად ღმრთისა იყოს · და მარი-ლითა მადლისაჲთა კეთილად შეზავებულ · ხოლო პირვე-ლობაჲ და უკანაჲსკნელობაჲ რომელ არს ერთმანერთისა ზემო ჯდომაჲ გინა ქუჱმო ჯდომაჲ არა აქა საძიებელ არს არამედ თავადმან ღმერთმან განაგოს მერმესა მას ესე ვითარი განკრძალულად : რაჲთა არა შფოთი და უწესოებაჲ შორის შემოვიდეს : და ნუცა შეურაცხყოფენ ურთიერთას უცხოჲთა რაჲთმე განზრახვითა · გარეგან წესისა სამონა-ზონოჲსა · სავნებელად სულთა თჳსთა*თჳს · და ურთიერ- * p. 53
თასმცა : პატივ[1] სცემენ სიტყჳსაებრ მოციქულისა : ვით-არმედ თჳთოეული თქუჱნი ნუ ხოლო თავისა თჳსისა სარგებელსა ეძიებნ არამედ მოყუასისასაცა : და ესრე სახედ ამაღლდეს სიმდაბლითა მით ბრძანებისა მისებრ საუფლოჲსა · ვითარმედ რომელმან დაიმდაბლოს თავი თჳსი იგი ამაღლდეს :·

**39.** ეგრეთვე წესსაცა წიგნის კითხვისასა ჟამსა ჭამისასა მტკიცედმცა იპყრობენ : და შუჱნივრად დუმილსა და სმენასა : და ნუმცა ამას შინა ოდენ აჩუჱნებენ მტკიცედ წესიერებასა · არამედ ყოველსავე საქმესა შინა და ადგილსა · შინა და გარე · და ყოველსავე საქმესა მათსა განკრძა-ლულად მოქალაქობითა :

და ნუმცა იქმნების პურისა გინა ღჳნისა და სხუათა მათ სანოვაგეთა რომელ განწესეწულ არიან შეცვალებაჲ · უგუ-ლებელს ყოფითა და ჭელტობითა[2] · რაჲთა არა მიზეზ ექმნას მონაზონთა ამის მიერ შეცვალებად წესსა ამას ზოგად ცხორებისასა : და ჩუჱნ მიერ განწესებულისა ამის პირველ თქმულისა წესისა სხუად წესად ცვალებად :

**40.** რომლისათჳს * განწესებულსა ამას უკდურისასა და * p. 54
ყველსა ხუთთა მათ დღეთა შინა მსგეფსისათა ვითარ იგი

[1] Sic. [2] ჭელჭობითა.

თავითგანვე განგებულ არს ნუმცა დააკლებენ გინა სრუ-
ლიად გარდასწყუჱდენ თჳნიერ მარხვათაჲსა : და ეგრეთვე
ოთხსა საჯეროსა ნუმცა დააკლებენ : და სამი საჭმელი
იქმნებოდის რაჲცა ღმერთსა მოეცეს : და ოთხი კრასო-
ვოლი [1] სრულიად მიეცემოდის : მნებავს რაჲთა კჳრიაკესა
დღესა უბრწყინვალესი დაეგებოდის ტაბლაჲ ვიდრე სხუათა
მათ დღეთა : რაჲმეთუ მაშინ ღამესა ათევენ ძმანი და
დაშურებიან : საუფლოჲსა აღდგომისა გალობასა შინა და
ფსალმუნებასა და ეგრეთვე ზატიკთა შინა აღვსებისათა ·
და ათორმეტთა მათ დღეთა ქრისტეს შობისათა სამისა
საჭმლისაჲ ჯერ არს ქმნაჲ გინა ოთხისაჲცა რაჲცა ღმერთსა
მოენიჭოს · და მწუხრსა ყველი დაეგოს და თუ სხუაჲ
რაჲმე დასაგებელი იყოს · და ორ კრასოვოლი იწდიოს მათ
დღეთა შინა · უკუეთუ კულა წინამძღუარმან ჟამისამან ·
* p. 55 დახედნეს და სხუაჲცა რაჲმე * შესძინოს და ჯერ იჩინოს
ესრეთ განგებად მიშუჱბაჲ აქუს ჩუჱნგან ყოფად ამისა :
რაჲთა დაიჴსნას ჭუვილი მათი რომელნი უნაყროვნესრე
იყვნენ ·

**41.** და უკუეთუ პრასტინთაგან ანუ საცხოვართა · გინა
თუ ღმრთის მოყუარეთა ვიეთგანმე : ანუ თუ თჳსთაგან
მამასახლისისათა გინა ძმათაჲსა ანუ მეგობართაგან მათთა
რაჲცა გუარი ნუგეშინისსაცემელი საჭამადი გინა სასუამადი
შემოვიდეს მონასტრად : ჯერ არს რაჲთა ყოველი იგი
კელარსა მიეცეს და მან ჯერისაებრ განწესებულისა ამის
წესისა წარაგოს საკმარად ძმათა ანუ თუ თჳთ მებრ ძღუ-
ნისა მის ოჳფალმან მოიღოს საზიაროსა მას ტაბლასა და
ზოგად იგმიონ და ესე ამისთჳს რაჲთა არა დაიჴსნას
საკრებულოჲ წესი

და მომრთუმელი იგი ძღუნისაჲ მის და თუ სხუაჲ ვინმე
სტუმარი ესტუმროს · ანუ თუ ხილვად მამისა გინა ძმათა
მოვიდეს თჳსთა მათთაგანი გინა უცხოთაჲ : ანუ მეგო-

[1] Κρασοϐόλιον.

ბართაგანი ჯერ არს ძმისა მის რომლისაცა თანა მოსრულ
იყოს რაჲთა უკუეთუ ტაბლისა დაგებისა ჟამსა ესტუმროს
მის თანავე საზიაროსა მას * ტრაპეზსა მიიყვამოს და * p 56
ვითარცა ენებოს მუნ პატივსცეს და სიყუარული აჩუენოს :
ხოლო უკუეთუ არა იყოს ჟამი ტაბლის დაგებისაჲ ანუ
სტუმარი იგი ისწრაფდეს და არა ელოდის : წარიყვანოს იგი
ძმამან მან კელარსა თანა და მუნ პატივსსცეს ჯერისაებრ :
თუ არა არა ჯერ არს ძმისა წარყვანებად სტუმარი სენაკსა
თჳსსა და მუნ სიყუარულისა ყოფად· და უკუეთუ მონა-
ზონი ვისსამე სტუმრად მოვიდეს ჯერ არს მისსა სამ დღე
განსუენებად და მეოთხესა დღესა საგზლისა ჩადებად და
წარგზავნად გზასა თჳსსა : ხოლო უკუეთუ უძლურებაჲ
შეემთხჳოს მას ჯერ არს დამჭირვად მისა და ფუფუნებად
ვიდრე სრულიად განმრთელებადმდე : და უკუეთუ მონას-
ტერსა შინა მიიცვალოს : ჯერ [არს] მისსა ლოცვითა და
ფსალმუნებითა დამარხვაჲ წესისაებრ რაჲთა სასყიდელი
მიიღოს ღმრთისაგან :

(9) თავი :·

შესამოსაისა[1] : თჳს : ანუ : სამოსლისა : ფასისა :
თუ : ვითარ : ჯერ : არს : განყოფად : მამა-
სახლისისაგან : ძმათა : და საკამრობლისათჳს :·

**42.** შემდგომად ამისა შესამოსლისა ფასისათჳს ვი*ზრუნეთ * p. 57
აღწერად· და კამლთათჳს დასაფარველთა კორცთაჲსა :
და სხჳსა საკმრისა ყოვლისა :
და გუენება რაჲთამცა არა იქმნებოდა ესე გაროქვითა·
დალაცათუ წარსაგებელი ფრიად უკმდა არამედ რაჲთა
მიეცემოდის ესე ყოველი თჳთოეულსა წელიწადსა შინა
უკლებად : ყოველთავე წესისაებრ თჳსისა რაჲთა არა
აქუნდეს ძმათა მიზეზი განსლვად მონასტრისაგან ამათ
ესე ვითართა საკმართათჳს მოსყიდად რაჲსამე ანუ კამლთა

1 Sic.

ძიებითა კარითი კარად რორინებად ანუ მეტამლეთა რუდუ-
ნებად ანუ სხუათაგან სადმე წარსლვად და ამათ მიზეზ-
თაგან ვნებისა შემთხუჱვად და ძმათაგან კიდე ყოფად
არამედ რაჲთა უფროჲსად უცთუნებელად დაადგრენ
მსახურებასა ეკლესიისასა და მსახურთა მისთასა თანა-
ნადებისა აღსრულებითა და თუმცა შესაძლებელ იყო
ჩუჱნგან ზემოთქმულისა მის აღსრულებად : რაჲთამცა
წესისაებრ პატიოსნისა მონასტრისა პანაგიისა[1] ვჰყოფ-
დითმცა განყოფასა შესამოსელთასა არა რაჲმცა უჯეროვნეს
და უმჯობეს ამისსა იყო გარნა შეცვალებისაებრ და
* p. 58 მო*მართებისა ჟამთა ამათ დაუმტკიცებლობისა განვაწესეთ
ყოფად ესრეთ რაჲთა იყვნენ ძმანი სამ დასად განყოფილ
და როქსა[2] აიღებდენ

**43.** წინამძღუარი მონასტრისაჲ აიღებდეს დრაჰკანსა
ორმეოცსა : და ჟამის მწირველნი მღდელნი და ორნი იგი
დიდნი იკონომოსნი და დეკანოზი და დოშიარი და სხუათა
უთავესთა ძმათაგანნი რომელთაგან შეიქმნას რიცხჳ პირ-
ველისა დასისაჲ : ათხუთმეტი სული : და აიღებდეს
თითოეული ამათგანი დრაჰკანსა ოცსა : ხოლო მეორე
დასი იყავნ ეგრეთვე ათხუთმეტი სული : და აიღებდეს
თჳთოეული ამათგანი დრაჰკანსა ათხუთმეტსა : ხოლო
მესამე დასი იყავნ რიცხჳთ ოცი სული : და თჳთოეული
ამათგანი აიღებდეს დრაჰკანსა ათსა : და ყოველი განძი
როქისაჲ იყავნ სტამილონი[3] სრული :·

**44.** დაღაცა თუ შემოსავალი ყოველი ფერი მონასტრისაჲ
სეკდენბერისა თუჱსა შეკრბების და აპეტის[4] იქმნების და
მაშინ კმდა რაჲთამცა აიღეს ძმათა თავიეთ შესამოსლისა
* p. 59 ფასი : გარნა ამისთჳს რაჲთა არა უნდეს ძ*მათა ვაჭრობისა
გზითა მისლვაჲ ქალაქად : და განშორებად სამსახურებე-
ლისაგან მონასტრისა და გამოტუჱბად ლოცვისაგან : განვა-
წესეთ რაჲთა აიღებდენ განწესებულსა მას შესამოსლისა

[1] Sic. [2] Ῥόγα. [3] Sic. [4] Ἀπαίτησις.

ფასსა : დიდებულსა ქრისტეს აღდგომისა დღესა დიდსა
კჳრიაკესა რომელ არს აღვსებისაჲ :· რაჲთა რაჲჟამს იგი
ჩუჱნ მიერ განსაზღვრებული პანაგირი შეიქმნას პატიოს-
ნისა მონასტრისა ჩუჱნისაჲ : მაშინ თჳთოეულმან მათ-
5 [გან]მან ვაჭროზაჲ თჳსი ქმნას და პანაგირსა მას იყიდოს
რაჲცა უკმდეს :·

და ვინაჲთგან როქითა იქმნა დაწესებაჲ შესამოსლისა
მათისაჲ ამისთჳს ჯერ არს მიშუჱბისა მიცემად რაჲთა
კელეწიფებოდის როქსა მათსა და ნამუჱლავსა ზედა ყოფად
10 ვითარცა ენებოს : უკუჱთუ კულა ჟამთა ცვალებითა · გინათუ
რომელსამე ჟამსა წინამძღუარმან ეგრეთ ჯერ იჩინოს
რომელ როქსა[1] წილ შესამოსელსა მისცემდეს ძმათა :
იპყრას კუალად ზემო დაწერილი წესი პანაგიელთაჲ რომე-
ლი სწერია მეოთხესა თავსა რაჲთა არა აქუნდეს ძმათა
15 კელმწიფებაჲ ნამუჱლავსა განცემად ვისსაცა გარნა მამა-
სახლისსავე შეუქციოს :· *

* p. 60

(10) თავი :·

სამთა : მათ : ორმეოცთა : მარხვათა : წმიდად :
მარხვისა : თჳს : და გლახაკთა : მიმართ :
20 წყალობისა : ყოფისა : თჳს : ყოველთა : დღეთა :·

**45.** ხოლო სამთა მათ წმიდათა ორმეოცთა მარხვისა
დღეთა უღჳნოდ და უზეთოდ ჯერ არს მარხვაჲ თჳნიერ
შაბათ-კჳრიაკეთაჲსა რომელსა შინა ნუგეშინის საცემელად
ძმათა ჟამსა ჭამისასა სასუმლი[2] განწესებულ არს და
25 თჳთოეულსა დღესა საზრდელისა განყოფაჲ კარსა ზედა
მონასტრისასა მყოფთა ძმათა ქრისტესთა რომელ არიან
გლახაკნი : რაჲმეთუ იგინი არიან მიზეზნი ჴსნისა ჩუჱნი-
სანი და მომატყუჱბელნი მერმეთა მათ კეთილთანი :·

დიდთა უკუჱ მარხვათა შაბათ-კჳრიაკეთა შინა იგივე
30 ზომისა [სა]მარხოჲ სანოვაგე დაეგებოდ[ი]ს თჳნიერ თევ-

[1] Sic. [2] Sic.

ზისა და კრასაული სრულად მიეცემოდის : ხოლო ხუთთა
მათ დღეთა თჳნიერ ზეთისა იმარხვიდენ : ხოლო სამშა-
ბათსა და ხუთშაბათსა თჳთო კრასაულსა სუმიდენ :·

* p. 61 **46.** ხოლო ქრისტეს შობისა მარხვათა ერთ გზის ჭამდენ
დღესა შინა და იგიცა მეცხრესა ჟამსა : და დღესა რომელსა
შინა ღმერთი ოჳფალი ითქუმოდის ორორსა კრასაულსა
სუმიდენ სამხრად· და თითოსა მწუხრი : გარნა სამთა
მათ დღეთა მსგეფსსა შინა განვაყენებთ ზეთისაგან [:·]

ეგრეთვე ამითვე სახითა წმიდათა მოციქულთა მარხვასა
იმარხვიდენ სამთა მათ დღეთა უზეთოდ და ზოგად
ყოველნი ჭამდენ ერთ გზის დღესა შინა მეშჳდესა ჟამსა
და სუმიდენ ორორსა კრასაულსა და თჳთო კრასაულსა
მწუხრი სეროზასა :·

## (11) თავი :·

დღესასწაულისათჳს : ეკლესიისა : ჩუჱნისა
და სხუათათჳს : საუფლოთა დღესასწაულთა :
და სახელოვანთა : წმიდათასა : რაჲთა : ბრწყი-
ნვალედ : დღესასწაულობდენ :

**47.** განვაწესეთ ყოფად დღესასწაული ეკლესიისა ჩუჱ-
ნისაჲ : დღესა მიცვალებისა ყოვლად წმიდისა ღმრთის
მშობელისასა : და მნებავს რაჲთა ყოველნი საუფლონი
დღესასწაულნი ესრეთ მოწიწებით და ბრწყინვალედ იქმნე-
* p. 62 ბოდენ ვითარცა ჰშუჱნის დიდ*სა მას და სახელ განთქუ-
მულსა ეკლესიასა ჩუჱნსა : ეგრეთვე დიდ დიდთაცა მოწა-
მეთა და წმიდათა საჴსენებელი : და იგივე გლახაკთა
მიმართ ქველის საქმისა მიცემაჲ : რომელი განთჳსებულად
ყოველთა დღესასაწაულთა განგჳწესებიეს თჳთოეულსა
დღესასწაულსა ნუმცა დაიხრწევის : რომლისა საზომი
განთჳსებულად დასასრულსა ამის ტიპიკონისასა დაგჳწე-
რიეს სახელ დებით თჳთოეულისა დღესასწაულისაჲ :·

**48.** ხოლო უფროჲსღა უმეტესად პატივ იცემებოდენ
დღესასწაული მიცვალებისა ყოვლად წმიდისა ღმრთის

მშობელისაჲ : რომლისათჳს ვაფუცებ ყოველთა შემდგომად
ჩუენსა მომავალთა რაჲთა არა რაჲთა სახითა არა დააკლე-
ბდენ : არამედ შესაძლებელ თუ იყოს მათგან უმეტეს და
უბრწყინვალეს აწინდელისა ამის ჩუენზე ყოფილისა პატივ-
სცემდენ და დღესასწაულობდენ : რაჲმეთუ დღესასწაულის
მოყუარენი და რომელნი დღესასწაულობდენ დიდთა ნიჭთა
მიიღებენ ღმრთისაგან და წარუვალთა კეთილთა დაიმკჳ-
დრებენ : და საღმრთოთა მადლთა მიემთხუევიან : ეგრეთვე
სხუათაცა წმიდათა დღესასწაულსა ჰყოფდენ ბრწყინვა-
ლედ :· * p. 63

(12) თავი :·

კანდელთა : მიერ : და სასანთლეთა : გაბრწყი-
ნვებისა : თჳს : წმიდისა : ეკლესიისა : ჩუესისა :
თუ : ვითარ : ჯერ არს : და ლოცვისა : თჳს :
რაჲთა : არა : რას : შეექცეოდინ : ლოცვასა :
შინა :·

**49.** ჯერ არს უკუე რაჲთა მარადღე[1] ყოველთა დღეთა
და ღამეთა წინაშე ხატსა წმიდისა ღმრთის მშობელისასა :
სამნი კანდელნი დაუვსებლად ენთებოდინ· და ერთი
დიდსა საკურთხეველსა· და ერთი წინა კანკელსა ჯუარცმისა
ხატსა წინაშე· და ერთი ნათლის მცემელისა ხატსა წინაშე
ეგუტრისა მისისა კარსა· და ერთი წმიდისა გიორგისა :
და ზედა საფლავსა სამარხოსა ჩუენსა სამი კანდელი : და
ყოველთა დღეთა წელიწდისათა ცისკრისა ლოცვისა ჟამსა
და სამხრისასა და მწუხრისასა : ამათ ზემო თქმულთა
კანდელთა თანა თჳთო სანთელი ენთებოდის ვიდრე ლოც-
ვისა განსრულებადმდე : და რაჲ ლოცვაჲ გაასრულონ :
სანთელნი დაივსნენ : ხოლო კანდელნი დაუვსებელადმცა
ენთებიან :·

ეგრეთვე ყოველთა დღეთა სამთა მათ ჟამთა ლოცვისათა

1 Sic.

საუფლოთა მათ ათორმეტთა დღესასწაულთა წინაშე კან-
* p. 64 დე*ლნი ენთებოდიან ვიდრე ლოცვისა განსრულებადმდე :
და ეგრეთვე სახელოვანთა მათ საუფლოთა დღესასწაულთა
რაოდენნიცა კანდელნი ეკიდნენ ეკლესიასა შინა აღენთნენ :
და რავდენნიცა სასანთლენი იყვნენ სანთლითა აღივსნენ · 5
და დღესასწაულსა ეკლესიისა ჩუჱნისასა უმეტესადღა
იქმნებოდის აღთებაჲ : და სხუათაცა საუფლოთა დღე-
სასწაულთა იქმნებ[ოდის ლოცვ]ითა და ფსალმუნებითა
და სულნელებითა : და ბრწყინვალედ აღსავსე ტრაპეზი
დაეგოს რაჲცა ღმერთსა მოეცეს : 10

**50.** ხოლო დიდების მეტყუჱლებისათჳს ღმრთისა და
ლოცვისა ვითარ იგი განგებულ არს და განწესებულ რად
საკმარ არს თქუმად : ვითარმედ ვითარცა ხარკსა და თანა
ნადებსა საღმრთოსა ესრეთ ჯერ არს გარდაკმაჲ ·[1] თანა
წარუვალად : და ვითარცა ღმრთისა მცნებათა აღსრულებაჲ : 15
და საუკუნოდ უცთომელად დამარხვაჲ რაჲთა ურთიერთას
მოჰგდიდენ და მტკიცედ დაიმარხვიდენ პირველ ყოვლისა
წესსა წმიდისა მის დიდების მეტყუჱლებისა ღმრთისასა :
* p. 65 კანონისა ებრ შჯულის დებისა ვითარ იგი უპყრიეს * ძმათა
პატოსნისა მონასტრისა პანაგიისათა : ჟამსა ცისკრისასა 20
და სამხრისასა მწუხრისა და სერობისასა : და დღისაცა
განწესებულთა ჟამთა შემდგომებით მათითურთ : და უფ-
როჲსღა საღმრთოჲსა მის საჲდუმლოჲსა შეწირვისა : გარნა
ნუმცა ჰყოფენ ურთიერთას სწრობით ფსალმუნებასა მას :
ნუცა პირველ განსრულებისა · ერთისა კერძისა მემგრეთა 25
მიერ გალობისა · მეორისა კერძისანი დაიწყებენ : არამედ
ჯეროვნად წესსა ზედა მათ მიერ განწესებულსა და აქამებრ
საცნაურ იქმნას გარდამავალი მცნებათაჲ და შევარდეს
წყევასა ქუჱშე მამათასა ვითარცა შეურაცხის მყოფელი
ბრძანებათა და შინებათა ღმრთისათაჲ : რაჲმეთუ არა 30
ხოლო თუ ჩუჱნისაგან ოდენ არამედ შჯულისაგან და
მცნებისაც[ა] ღმრთისა გამოჩნდეს უცხო ქმნული :·

1 **Sic** : გარდახდაჲ.

ხოლო ამას ვიტყჳთ არა მათთჳს რომელნი მიზეზითა რაჲთამე ჯეროვნითა საქმესა რასმე შექცეულ იყვნენ ანუ უძლურებასა ანუ [ნუ]გეშინისცემასა ძმათასა ანუ სტუმა * რთა შეწყნარებასა გინა თუ ღუწოლასა გლახაკთასა : არამედ განვაფრთხობთ უდებთა და განვაშორებთ მცონარებისაგან : ვითარცა სრულიად გარდამავალთა შჯულისათა :

* p. 66

**51.** ხოლო შემსგავსებულად მცნებისა ამის ვამცნებთ მონაზონთაცა რაჲთა იმარხვიდენ წესიერად დუმილსა ყოველსა ჟამსა და უფროჲსად ჟამსა წმიდისა ლოცვისასა რაჲთა არა ვის მიეშუას უბნობად ერთი ერთისა ჯეროვნად გინა უჯეროდ : ანუ სიცილად ვიდრემე [1] განღიმებამდეცა გინა თუ კმა მაღლობად რაჲმე უწესოდ და ამის მიერ განრყუნად შუენიერსა მას გალობისა კმასა · და სმენისა მყუდროებასა : და თანაშემწე ეშმაკთა ყოფად · რაჲმეთუ მათი არს მებრ ესე საქმე · ნუცაღა კუალად შეექცევიან სხუასა რას ლოცვასა შინა : არამედ ჯეროვნად და შეუძრველად სულით და გორცით საღმრთოსა მას მსახურებასა შექცეულნი შესწირვენმცა ღმრთისა მიმართ სულიერსა მას გალობასა :

ხოლო უკუეთუ ვინ რაჲთურთით ამას მცნებასა შეურაცხ ჰყოფდეს : კანონსა მას ქუეშე იყავნ შევრდომილ და წმიდათა მამათა მიერ დადებულითა წესითა განიკანონნენ :· ამასთანა ჯერ არს კჳრიაკის მალთა ღამის თევაჲ ლოცვითა და ფსალმუნითა და წიგნის კითხვითა :· *

* p. 67

## (13) თავი :·

ვითარმედ ჯერ არს ყოველთა დღეთა : აღსაარებად : ძმათა წინამძღურისა : თანა : გულის : სიტყუათა : და საქმეთა : და ყოველთა : ცთომათა : მათთა : რაჲცა : ექმნას :·

**52.** ფრიად ჯეროვან და სათანადო არს წინამძღურისა რაჲთა განიკითხვიდეს ყოვლადვე გულის სიტყუასა ძმათასა

[1] ვიმი.

და არავის მათგანსა შეურაცხ ჰყოფდეს რომელნი იგი
შეურვებულ და შეიწროებულ იყვნენ გულის სიტყუათაგან :
არამედ გამოჰკითხვიდეს მარა დღე· და ნუგეშინის სცემდეს
სულთა მათთა ყოვლისაგან შებღალვისა სულიერისა და
ჴორციელისა : და ეგრეთვე ძმათა თანა აც სარწმუნოებით 5
შემუსრვილითა გულითა და სულითა წრფელითა· გამოც-
ხადებად მისა ყოველთა ცთომათა და წყლულებათა თჳსთა :
და არა წარსლვად· და აღსაარებად სხუაგან სადა ვითარცა
უცხონი და არა შვილნი მამისანი· და ესრეთ სივერაგით
ზაკულებად აღსაარებისა მიმართ : რაჲმეთუ წინამძღუა- 10
რისა ჯერ არს რაჲთა იცოდნის ყოველთა გულის სიტყუანი :
და სხუაჲ ყოველი სიმტკიცე საქმისა მათისაჲ : და არა
სხუასა ვის თანა ჯერ არს გამოცხადებად გულის სიტყუ-
* p. 68 ათა : * თჳნიერ წინამძღურისა ხოლო :

**53.** და კუალად ნუ ვინ ძმათაგანი თავით თჳსით თჳნიერ 15
ნებისა და გამორჩევისა წინამძღურისა ჴელ ჰყოფს სამსა-
ხურებელსა რასაცა [1] რაჲთა არა მომატყუჱბელ სიკუდილისა
ექმნას თავსა თჳსსა და სხუათა სახე ურჩებისაჲ მისცეს·
ვინაჲთგან იგი არა უწყოდის წინამძღუარმან ნებაჲ გულის
ზრახვათა მისთაჲ· რაჲმეთუ არა უწყის თავით თჳსით 20
გამომრჩეველმან უმჯობესი თჳსი : რაჲმეთუ რომელსამე
ესრეთ სათნო რაჲმე უჩნს· და რომელსამე ეგრეთ და არა
უწყის გამორჩევაჲ კეთილისაჲ· ვინაჲთგან იგი მას ვისმე
ესე [2] ვინმე ჰშუჱნინ თანა შემწედ საქმისა· და მას ვისმე
სხუაჲ ვინმე· და ამას ყოველსა სიბრძნე უგმს და საწინა- 25
მძღუროჲ განკითხვაჲ· რაჲმეთუ მან უწყის ყოვლისავე
კეთილად განგებაჲ :·

**54.** აწ უკუჱ ოდეს იგი ურჩ ვინმე იპოვნენ ძმათაგანნი
და ნებისა თჳსისა გამორჩევისა მოყუარე ვითარ უკუჱ
აზნაურად შვილად იწოდნენ სულიერისა მის მამისა 30
ვინაჲთგან თჳთ ნეფსით თჳსით უცხო ჰყოფენ თავთა

[1] სიასცა, სიასკცა?  [2] ესე bis.

თჳსთა მამულისაგან სამკჳდრებელისა : და მტყუვრად * * p. 69
გამოჩნდებიან აღთქუმათა თჳსთა ღმრთისა მიმართ : რაჲ-
მეთუ რომელი მცირესა ზედა ურწმუნო იყოს იგი დიდთაცა
მცნებათა ზედა მცთომ და ურწმუნო იქმნების : და მის
ზედა სათქუმელ არს ჟამსა თჳსსა სიტყუაჲ მოციქულისაჲ·
ვითარმედ ურწმუნოჲ იგი განთუეყენებოდის განეყენენ·
მსგავსად იგავისა ლეღჳსა მის ვითარმედ და ადგილიცა
რაჲსათჳს დაუპყრიეს უქმად ცუდითა უნაყოფოებითა :
რაჲმეთუ არაჲ არს უბოროტესი ვითარ იგი ურჩ ექმნე-
ბოდის ვინ უხუცესსა თჳსსა· და უჯეროთა მეტყუჱლებდეს
წინააღმდგომად მისა : ესე ვითარი იგი აღიგოცენ შორის
ძმათა : რაჲთა არა მოყუასთა თჳსთა სახე ბოროტისა
ექმნას· და მოძღუარ ურჩებისა· ოდეს იგი არა ოდეს
იქმოდის ნებისა ებრ წინამძღურისა· არამედ ნებასა ხოლო
თჳსსა აღირჩევდეს :·

**55.** ხოლო უკუჱთუ წინამძღუარი არა იყოს მღდელი :
გარნა ლიტონი მონაზონი იყოს : და უმეცარი შჯულსა მას
კანონთასა : და რაჲმეთუ ჴელსა შინა მღდლისასა არს
შეკვრაჲ და განჴსნაჲ· ჯერ არს წინამძღურისა რაჲთა
გამოირჩიოს მღდელთაგან უმჯობესი და მოღუაწე და
მეცნიერი შჯულსა მას კანონთასა : და იგი განაჩინოს
სულიერად მოძღურა*დ ყოველთა ძმათა· რაჲთა წინამ- * p. 70
ძღურისა წილ მას უთხრობდენ და აღუარებდენ ყოველთა
ცთომათა და გულჲს სატყუათა თჳსთა :·

(14) თავი :·

ჴელთ : საქმრისა : თჳს : და შრომისა :
და ვითარმედ : ჯერ : არს : ფსალმუნებაჲ :
შრომასა : შინა [:·]

**56.** და მათდაცა რომელნი იგი ჴორციელად შურებოდინ
თანა აც ფსალმუნებისა არა დაცადებაჲ· არამედ რაჲთა
ჴელთ საქმარსა მას შინა თანა ილოცვიდენ ყოვლადვე
პირითა : რაჲმეთუ იგი არს საკუმეველი საჲდუმლოდ

შეწირული ღმრთისა ბრძანებისაებრ დიდისა ბასილისა :
და მომხდელ თანა შემწეობასა მას ანგელოზთასა · რაჲმეთუ
სახლსა შინა სამეუფოსა მრავალი ჭურჭელი არნ · რომე-
ლიმე ოქროჲსა და ვეცხლისაჲ · და რომელიმე კეცისაჲ ·
ამის თჳს ფრიადი სიბრძნე უკმს წინამძღუარსა · ჩუჱნებად
მათდა გზასა ჭეშმარიტებისასა რაჲმეთუ მრავალ[1] სახეთა
მიერ გზათა ჯერ არს ჩუჱნდა შესლვად სასუფეველსა
ცათასა : რაჲმეთუ რომელიმე ამას წარჰმართებს სათნოე-
ბასა და სხუაჲ სხუასა · და სხუაჲ რომელიმე ყოველსავე ·
რაჲმეთუ რომელთამე შერისხვაჲ ჯერ არს უხუცესისაჲ ·
და რომელთამე შერჩულვაჲ[2] · და რომელთამე წყლულებისა
* p. 71 განკუჱ * თაჲ მხილებისა მახჳლითა და ყოველთავე საზო-
მისაებრ ჯერ არს ქმნად და ჟამსა ჯეროვანსა : და რომელ-
თამე საქმესა და შრომასა გორციელსა ჯერ არს დადგინებაჲ: .
რომელნი იგი გონებითა დაუმტკიცებელ და ულმობელ
იყვნენ · რაჲთა ნეფსით და უნებლიაჲთ შრომითა მიე-
ახლნენ ღმერთსა · რაჲმეთუ სული შრომის მოყუარე
მახლობელ არს ღმრთისა და ადრე მიიღებს კურნებასა :·

(15) თავი :·

არა : განსლვისათჳს ძმათაჲსა : მონასტრით :
თჳნიერ : ბრძანებისა : უხუცესისა :·

**57.** ხოლო რომელნი დაუდგრომელ იყვნენ ძმათაგან არა
მიუშუას მათ წინამძღუარმან ნებისაებრ მათისა განსლვად
და რორინებად ვინაჲცა ენებოს ცნობისა სისუბუქითა არა-
მედ რომელნი წარმდებობდენ ესე ვითარითა ჩუჱულებითა ·
ჯერ არს დაყენებაჲ მათი ბრძანებისა ებრ წმიდათა მათ
და ღმრთივ დადებულთა კანონთაჲსა : და არა ამას შინა
ხოლო ჯერ არს წურთაჲ მათი · არამედ სხუასა ყოველსავე
შინა საქმესა ურჩებისა და უსმენელობისასა · რაჲთა
* p. 72 ჯეროვნად * და სამართლად იქცეოდინ წესისაებრ მონა-

[1] მრვია ? [2] შერჩუიავაჲ.

ზონთაჲსა : რაჲმეთუ ხარკად ზედა აც ყოველთა მწყემსთა
კრებულისათა · არა გარდასლვად მათდა დადებულსა ამას
საზღვარსა არამედ რაჲთა ამით წესითა ჰმწყსიდენ სულ-
იერთა მათ სამწყსოთა მათდა რწმუნებულთა : ესე იგი არს
5 შეცოდებულთა მათ განკანონებად სინანულითა · და ზრუ-
ნვად მათთჳს თანა მოლმეობით · ყოვლითა გულითა და
ყოვლითა გონებითა ვითარცა ასოჲს მოდგამთა თჳსთა
რაჲთა არა შევარდენ[1] სასჯელსა ღმრთისასა : რაჲმეთუ
ყოველი ბრძანებული წინამძღურისაჲ შჯული არს თანა
10 წარუვალი : და ვითარცა შჯულსა ღმრთისასა ესრეთ ჯერ
არს შეწყნარებაჲ მორჩილთა კრებულსა ყოველსავე მის
მიერ ბრძანებულსა · და რაჲთა არა რაჲთა უდარესად
შეჰრაცხონ ღმრთივ დადებულსა შჯულსა : რაჲმეთუ არა
ჯერ არს გამოწულილვაჲ ბრძანებათა მისთაჲ : არცა
15 წინააღდგომაჲ გინა კდომაჲ[2] რომელ ესე უწინამძღურო-
ბისა და თავჴედობისაჲ არს სასწაული[3] და უწესოებაჲ ·
რომელი იგი აღაშფო*თებს · და დაჴსნის ყოველსავე * p. 73
კეთილსა : რომელთაცა ზედა სასჯელი ღმრთისაჲ სამარ-
თალ არს ესე ვითარისა მოქმედთა ზედა :·

20 **58.** ამისთჳს უკუჱ ამასცა ვიტყჳ და განვაჩინებ ნებისაებრ
ღმრთისა · არა ვის სხჳსა მნებავს მთავრობად გინა ჴელ
მწიფებად მათ ზედა : არცა წესსა მას მორჩილებისასა :
მნებავს დაჴსნად ოდესვე : რაჲმეთუ არა ჯერ არს მონა-
ზონისათჳს სხუაჲ რაჲმეს სიტყუაჲ · რქუმად · წინამძღუ-
25 რისა გარნა ესე ხოლო : ვითარმედ ვცოდე მომიტევე :
რაჲმეთუ რომელნი ესრე სახედ მონაზონებდენ : და ამას
წესსა ზედა ერთობით ეგნენ · მშჳდობაჲ იყავნ მათ ზედა ·
და წყალობაჲ ღმრთისა მიერ :·

**59.** უკეთუ კულა ემხილოს ვისმე : ძმათაგანსა : და არა
30 ინებოს ყოფად კანონსა მას ქუჱშე განსაზღვრებულსა
არამედ წინა აღუდგებოდის და უმეტესად ფიცხოოდის :

[1] შევარდეს. [2] გოსჲმაჲ ? [3] სსწლი.

და ურგებად შეჰრაცხოს მხილებაჲ იგი უხუცესისაჲ[1] : და
არა უფროისღა შესაძინელად და სარგებელად თჳსად
გულისკმა ყოს შერისხუაჲ მისი : და წინა განეწყვებოდის
მწყემსსა მას და მკურნალსა · და მხილებასა მისსა არა
* p. 74 თავ*ს იდებდეს : და ამისთჳს ცხადად გინა თუ ფარულად 5
უგდებოდის მას მტერობით რომელი ესე მე არა მნებავს :
რაჲმეთუ სენითა საეშმაკოჲთა არს სნეულ ესე ვითარი
რომელი ასუმიდეს მოყუასსა თჳსსა მრღჳესა : რომლისა
ძლით განბძარვაჲ[2] და განყოფაჲ მრავალ გზის შეემთხუჩვის
გუამსა[3] მას ეკლესიისასა : ესე ვითარი იგი უკუჩთუ 10
შემდგომად ერთ გზის გინა ორგზის და სამ გზისცა შერ-
ჩულვისა და განკანონებისა განუმართებელად ეგოს თჳსსავე
ზედა თავჴედობასა ვითარცა ასოჲ დამპალი განიკუჩთენ ·
და განეშორენ სამწყსოჲსა მისგან საღმრთოჲსა :

კუალად ამისსა შემდგომად თანა აც ცნობად მნესა მას 15
სულიერსა რომელ არს წინამძღუარი და მოსწრაფებისა
ჩუჩნებად ჟამსა და უჟამოსა და სიტყჳსაებრ სამოციქუ-
ლოჲსა : ყოვლითა სულგრძელებითა გამოცდად ყოვლისა ·
და გამორჩევად კეთილისა და განშორებად ყოვლისაგან
საქმისა ბოროტისა : და არა უგულებელს ყოფად მცირეთა 20
ცთომათა ვიეთთამე რაჲთა არა მცირემან მან ცომმან
ყოველი აღსუარული აღაფუვნოს სიბო[რო]ტედ :

* p. $75_{1-12}$ **60.** და კუალად უკუჩთუ დიდ დიდთა ვინ მოღუაწება*თა
ჴელ ყოს თავით თჳსით გამორჩევითა : და შეურაცხ ყოს
მამათა მიერ დადებული ესე წესი · რომელი პირველითგან 25
გამოცადეს[4] და გამოირჩიეს : და მომცეს ჩუჩნ საღმრთოდ
ნამარხევად ვითარცა ჭეშმარიტად უცდომელი და საშუვალი
სამეუფოჲ გზაჲ · რომელ არს განშორებაჲ თჳთ რჩულე-
ბისაგან · რაჲმეთუ თჳთ რჩული ყოველი მარადის მცთომ
არს · და გამოუცდელ და დაუმტკიცებელ : ამისთჳს უკუჩ 30
საცნაურ არს ვითარმედ ვითარცა იგი მორჩილი სიტყჳსა

[1] უცესისაჲ. [2] განძარვაჲ. [3] ეუამსა. [4] Sic.

და საქმისა მიერ გამოცდილ არს ყოველსავე შინა და შეურყეველ ეგრეთვე არა შესაწყნარებელ არს საქმე მათი· რომელნი იგი გარეგან წესისა ჰყოფდენ რასაცა :·

**61.** მათთჳს რომელნი იგი მა*ჩუენებლობით ილოცვენ შორის კრებულსა ვითარცა იგი ორგულნი :· * p. $77_9$

ოჳკუეთუ იყვნენ ვიეთნიმე რომელნი გარეგან ნებისა ზოგად ცხორებათაჲსა[1] და თჳნიერ სწავლისა წინამძღუ-რისა შორის კრებულსა სახესა მოღუაწებისასა აჩუე-ნებდენ : ლოცვისა მიზეზითა რაჲთამცა დაარწმუნა მხილველთა· ვითარმედ იგინი არიან უპირატესნი· და მოღუაწენი ძმათა შორის : და ესრეთ მოიპარვიან ცთუნე-ბულნი სულთაგან ბოროტთა : რომელთა მიმართ არს ბრძოლაჲ ჩუენი სიტყჳსაებრ მოციქულისა რომელი იგი ბნელ არს და ნათელსა იჩემებს : და ესე სიტყვაჲ კმა არს სახისა მოცემად ჩუენდა რაჲთა განვეკრძალ-ნეთ :

**62.** და კუალად რაჲმეთუ წმიდისა მის და ყოვლად პატიოსნისა მონასტრისა პანაგიისა წესისაგან განსწავლულ ვართ * განცხადებულად : და მათგან ჯერ არს სახისა მოღებად რომელთა სრულ ყოფაჲ გუნებავს : და კუალადცა ვთქუა ყოველსავე შინა ჯერ არს გამოცნობაჲ· და ყოვლითა სახითა შერჩულვაჲ· და კეთილისა მიმართ წარმართებაჲ და გონებისა [ა]ღმაღლებაჲ ქუეყნიერთა ზრუნვათაგან· რაჲთა გამოწულილვისა და ბრძანებისაებრ წინამძღურისა იქმნებოდის ყოველივე : რაჲმეთუ მის მიერი განწესებაჲ და გამორჩევაჲ ღმრთისა მიერ თჳსებაჲ არს : ვითარცა იგი ამისგან განშორებაჲ ცუდ არს და ამაო : და ამას ამისთჳს ვიტყჳ : რაჲმეთუ გონებისაჲ ჯერ არს მარადის დაცვაჲ გულის სიტყუათაგან ბოროტთა· რაჲმეთუ მის გამო იქმნე-ბის წარმართებაჲ ბოროტისა მიმართ და კეთილისა : ამის-თჳს თანა აც განშორებაჲ ბოროტისაგან და კეთილისა * p. 78

[1] ცხორებუათაჲსა, forsan ცხორებულთაჲსა.

მიმართ მოსწრაფებაჲ : რომლისა მიერ ესოდენი ნაყოფი
სიწმიდისაჲ და სიმართლისაჲ იქმნების : ვითარცა იგი
ღაღადებს დიდი იგი ჴმაჲ ტარსუნელისა მის ნესტჳსა
პავლესი : და გუაუწყებს თუ რაჲა[1] ნაყოფი სულისაჲ·
რომელ არს სიყუარული სიხარული მშჳდობაჲ სულ გრძე- 5
ლებაჲ· სიტკბოებაჲ და შემდგომი ამისი :·

* p. $79_{1-7}$ **63.** ხოლო თჳთ რჩულობით მოღუაწებასა * და საჩუჱ-
ნებელად[2] ქმნილსა რომელსაცა სახილველად კაცთა მაჩუჱ-
ნებლობით[3] იჩემებდენ· შეუდგს მარადის საცთური· და
აღმოცენებაჲ სიცრუვისაჲ· რაჲმეთუ გარეშეთა მიმართ 10
ეჩუჱნების ცუდისა დიდებისა შედგომითა რომელთა აღსას-
რული საშჯელსა შინა არს· რომელნი იგი დიდ დიდთა
განიზრახვენ თავთა თჳსთათჳს რომელ ესე უძჳრეს არს
* p. $75_{12}$ უფრ*ოჲს ყოვლისა : რაჲმეთუ მხილველთა ოდენ მოიმად-
ლებს მტყუარითა მით და არა ჭეშმარიტითა მოღუაწებითა : 15
რომელსა იგი გარეგან მცნებისა მამათასა იქმოდინ· ვითარ-
ცა იტყჳს წინასწარმეტყუჱლი : ვითარმედ უკუჱთუ მოი-
დრიკო ქედი შენი ვითარცა გრკალი· და შთაიცუა ძაძაჲ ანუ
თუ ნაცარი დაირეცო ქუჱშე შენსა არცა ესრეთ ვისმინო შენი:
რაჲმეთუ არა ესე ვითარი მარხვაჲ გამოვირჩიე იტყჳს ოჳფა- 20
ლი : არამედ დაუნეცუჱ მშიერთა პური შენი· შეიყვანენ
გლახაკნი სართულსა შენსა : შემოსენ შიშუჱლნი· და სახლე-
* p. 76 ულთაგან შენთა თუალსა შენსა ნუ გა*რე მიიქცევ და ესრეთ
სათნო გიყოს შენ· რაჲმეთუ რაოდენცა ვინ დაიმდაბლოს
უმრავლისა[4] წყალთა ზღჳსა უფსკრულთაჲსა მყუდროებით 25
გარდაჰმატოს შრომათა[5] სიმართლისათა : რაჲმეთუ რა-
ოდენცა ვინ წარჰმართოს თავი თჳსი მოღუაწებითა· ეგო-
დენცა ამაღლდეს ზეცად მიმართ· და მსგავსად არწივისა
მაღლად მფრინვალისა სიმაღლედ ზეცისად აღვიდეს რაჲ-
მეთუ სიმდაბლე მარადის საქმეთა თავისა თჳსისათა 30

[1] Sic. [2] სქუჱნებელად, vid. p. 9. [3] Sic. [4] იმრავლისა.
[5] Sic.

გამოიძიებს[1] · და თავსა ხოლო თჳსსა მიხედავს და მას დაშჯის :

**64.** რაჲმეთუ ესრეთ არს მებრ[2] შჯულის დება წმიდათა მამათა ჩუჱნთაჲ · და მიზეზი შესავალთა მათ სასუფევლისათაჲ · რომელი მიმიყვანებს ჩუჱნ განმზადებულთა მათ ადგილთა განსუჱნებისათა რომელთაცა არა ხოლო თუ შჳდთა მათ ამის საწუთროჲსა ჟამთა არამედ მერვისა მისთჳსცა საუკუნოჲსა მიეცეს ნაწილი სიტყჳსაებრ სოლომონისა და კუალად ამას თანა საუფლოჲცა იგი მაცხოვრისა ბრძანებაჲ : ვითარ იგი გუასწავლის და იტყჳს · ისწავეთ ჩემგან რაჲმეთუ მშჳდ ვარ და მდაბალ გულითა · აღიღეთ უღელი ჩემი თქუჱნ ზედა რაჲმეთუ ტკბილ არს და ტჳრთი ჩემი მცირე : და ჰპოოთ განსუჱნებაჲ სულთა თქუჱნ*თაჲ : რაჲმეთუ არა ხოლო თუ მერმეთა მათ კეთილთა მოგუცემს ჩუჱნ ღმერთი · არამედ ამასცა ცხორებასა მოგუმადლებს და წარგჳმართებს · უკუჱთუ ვყოფდეთ ნებასა მისსა :

* p. $77_{1-9}$

რომელთა ესე თანა გუაც რაჲთა ყოველსავე კეთილსა ნიჭსა და განმარჯუჱბასა ჩუჱნსა ღმერთსა მივაჩემებდეთ · და მას შევჰვედრებდეთ თავთა ჩუჱნთა და მას ვიგონებდეთ მარადის · და იყოს ადგილი ჩუჱნი მშჳდობით და სამკჳდრებელი ჩუჱნი სიონს · რაჲმეთუ მუნ შემუსრნეს ოჳფალმან ძალნი მშჳ*ლდთანი საჭურველი მახჳლი და ბრძოლაჲ · მუნ არს სარწმუნოებაჲ სასოებაჲ და სიყუარული · მუნ საღმრთოჲსა მის სიყუარულისა ტრფიალებაჲ და განათლებაჲ : რაჲმეთუ განმანათლებელ არს იგი საკჳრვლად მთათაგან საუკუნეთა :·

* p. $79_7$

**65.** აწ უკუჱ ტრაპეზისა[3] სანოვაგეთათჳს და სისწორისათჳს მსახურთაჲსა და ზოგად ყოველთა ძმათა კეთილად წესიერებისათჳს და სიმტკიცისა და სხჳსა ყოვლისა განგებისათჳს აქამომდე აღიწერა (?) და განიწესა ჩუჱნ მიერ ·

ხოლო საეკლესიოთა წესთათჳს ვინაჲთგან ცხად არს

[1] გამოეძიებს. [2] მებთ. [3] ტრაჲეზისა,

ყოველთა მიერ შემოკლებულად ვთქუა ვითარმედ ჯერ არს
მსახურებისა მის ფსალმუნებისა შეწირვაჲ მარადის გულს
მოდგინედ მღჳმარებით და საყუარულით თჳნიერ ყოვლისა
* p. 80 მცონარებისა დღე და ღამე მადლისა მისებრ ღმრთისა *
მიერ მაცხოვრისა მონიჭებულისა თჳთოეულისა ენისა 5
ხმობად გალობისა თავადისა ქრისტე იესოჳჲს მიერ ოჳფ-
ლისა ჩუენისა რომლისაჲ არს დიდებაჲ უკუნითი უკუნი-
სამდე ამინ

(16) თავი :·

მოურნე[თა]თჳს : და მოღუაწეთა : მონასტრისათა : 10
რომელ : არიან : იკონომოსნი : და ეპიტროპოსნი :·

**66.** კუალად შემდგომად თქმულთა ამათ ამას ვამცნებ
და დამჯილებით ვასწავლი და განუსაზღვრებ ძმათა ჩუენთა
რომელნი უდაბნოსა ჩუენსა მკჳდრ არიან· რაჲთა არა
ოდეს დაუტეონ პატიოსანი ესე სამოწესოჲ ჩუენი თჳნიერ 15
ეპიტროპოსთა და იკონომოსთა რომელ არიან განმგენი
და აბარმადნი : არამედ რჩეულთამცა და გამოცდილთა
დააწესებენ ზედა მხედველად და განმგებელად· შინა და
გარე და შემდგომად აღსრულებისა მათისა : სხუათა გამო-
არჩევდენ ეგრეთვე ღმრთის მოშიშთა· და წესიერთა : გინა 20
თუ საეკლესიოთაგანნი იყვნენ· ანუ თუ მსოფლიოთაგანნი
ღმრთის მოყუარენი : და ნაცვალად პირველთა მათ დააყე-
ნებდენ განმგედ და მოურნედ მონასტრისა და თავთა
თჳსთა : რომელნიცა უპირატესნი იყვნენ პატივითა და
* p. 81 შემძლებელნი განმგეობად და * არა ოდეს მნებავს ყოფად 25
მონასტრისა თჳნიერ წინამძღურისა და განმგეთაჲსა რაჲ-
მეთუ არა ხოლო თუ სულიერთა წესთა ჯერ არს დამარხვაჲ·
ვითარ ესე ჩუენ მიერ შჯულ დებულ არს არამედ კორცი-
ელთათჳსცა ჯერ არს ზრუნვაჲ რაჲთა მტკიცედ დაჰმარხონ
მას შინა მყოფთა მათ მსახურთათჳს რაჲთა არცა ერთითა 30
რაჲთ იყვნენ მოქენე საჭიროთა მათ საკმართათჳს :·

(17) თავი :·

მცნებაჲ : კრძალვისა : თჳს : საჭურისთაგან : და მოყმეთა : ჭაბუკთა :·

**67.** ხოლო საჭურისთათჳს რომელნი : ყუწრულად სახელ-
დებულ არიან : და უასაკოთათჳს ჭაბუკთა· არა ხოლო
თუ ჩუენგან არამედ პირველთაგანცა წმიდათა მამათა
დახრწეულ არს დასაბამითგან ყოფაჲ მათი მონასტერსა
შინა· ვითარცა დასაბრკოლებელი საქმე : და ჩუენცა
შეუდეგით განსაზღვრებულსა მათსა რაჲთა ეგრეთვე დაად-
გრეს საუკუნოდ : და არცა მიზეზითა სამსახურებელისაჲთა
ვწამებთ ვის შეწყნარებად· მათგანსა მონაზონთა თანა და
არცა სხჳთა რაჲთმე მიზეზითა : რაჲმეთუ უწესოებაჲ არს
ესე და უშუწრებაჲ· და რაჲთა უჯეროვნესად ვთქუა·
მსგავსად წმიდათა მათ მამათა სკიტელთა ვითარმედ ნუ * (* p. 82)
შემოიყვანებთ აქა ყრმათა ჭაბუკთა : რაჲმეთუ ოთხნი
ეკლესიანი მათ მიერ აღაოკრდეს : და ამისთჳს არა დაუ-
ტეობთ ჩუენ სახესა დაბრკოლებისასა მათთჳს რომელნი
იგი შემდგომად ჩუენსა მომავალ არიან წინამძღუარნი :
არცაჲთურთით [1] რაჲთაცა მიზეზითა მიუშუწბთ მათ : ესე
ვითართა მათ შეწყნარებად : რომელთა მიერ იჭჳ საგმობელი
შეიქმნებოდეს : რაჲთა არა ვცეთ გზაჲ შესავალი სიბორო-
ტესა :·

**68.** რაჲმეთუ დაღაცათუ წინაჲსწარვე [2] განწესებათა მათ
შინა ჩუენთა· განთჳსებულად განვაგეთ ესე ვითართა
საქმეთათჳს : გარნა არა ხოლო ჩუენ მიერ დადებულ არს
შჯულად ვითარცა ზემო ვთქუთ· არამედ საქალაქოთა მათ
საერისკაცოთა შჯულთა ეგრევე სახედ კეთილად აღუჩნდა
ამისი შჯულად დამარხვაჲ ვითარცა დიდი და საკმარი
საქმე : ხოლო საცნაურ არს ვითარმედ გარეგან კანონთაჲსა
შორის შემოსრული და კანონთაგან განგდებული საქმე
არა ჯერ არს შეწყნარებად ჩუენდა სახედ უკეთურებისა :

[1] Sic. [2] Lectio dubia.

ამისთჳს უკუჱ ვამცნებ განკანონებითა ყოველთა რომელნი
* p. 83 შემდგომად ჩუენსა წინამძღუარნი ყოფად * არიან და
მნენი და ყოველსავე ძმობასა : და ვაფუცებ თავადსა
ოჳფალსა ჩუენსა იესოჳ ქრისტესა და უხრწნელსა დედასა
მისსა · რაჲთა არა ოდეს თავს იდვან გარეგან განსაზღვრუ- 5
ლისა ამის ჩუენისა კანონისა და მამათა მოცემულისა
მცნებისა განგებად რაჲმე რაჲთაცა მიზეზითა და სახითა
რაჲთა არა სულთა თჳსთა ხოლო წარწყმედისა · არამედ
მონასტრისაცა სრულიად დაქცევისა და წარწყმედისა მიზეზ
არა იქმნენ შეურაცხებითა საუფლოთა ამათ სიტყუათაჲთა 10
და დაწესებულისა ამის ჩუენისა და საშინელისა განკანო-
ნებისა დათრგუნვითა :·

(18) თავი :·

აზნაურად ყოფისა თჳს : მონასტრისა : კელ მწიფებისაგან : თჳსთა : და ნათესავთა : ჩუენ- 15
თაჲსა : და სხჳსა : ყოვლისაგან : სახარკოჲსა :·

**69.** მნებავს უკუჱ განსაზღვრებად პატიოსანი მონასტერი
ჩემი რაჲთა იყოს იგი აზნაურ და თავისუფალ ყოველთაგან
შორიელთა და მახლობელთა თჳსთა და ნათესავთა ჩემთა
გინა ტომად ჩემდა სახელ დებულთა რომელნი აწ არიან 20
და რომელნი ყოფად არიან : და სულისა ჩემისა მოურავ-
* p. 84 თაგანცა : და ყოველთავე ამას სოფელსა შინა მყოფ*თა
კაცთაგან არა ვის აქუს ნაწილი არცა ზიარებაჲ რაჲთურთით
დიდი ანუ მცირე : გინა თუ განთჳსებული რაჲმე ზემო-
კსენებულსა მონასტერსა ჩემსა და ეკლესიასა თანა : გინა 25
თუ საკმართა და მონაგებთა მისთა თანა არა ვის მივსცემ
მიშუჱბასა არცა[1] კელ მწიფებასა რაჲთურთით : რაჲთამცა
ნათესავთა ჩემთა გინა მსახურთა ლეღატისა ამღებთაგანი :
მიზეზითა ჩემგან მათდა ლეღატისა დატევობისათა კელ ყოს
და ეცადოს მკჳდრად გამოჩინებად გინა თუ ყოფად მონას- 30
ტრისა ჩემისა ;

[1] არცე.

**70.** ხოლო უკუჱთუ გამოჩნდეს ვინ და იტყოდის ვითარ-
მედ არა მაქუს ლედატი აღიღოს ათორმეტი ფოლი ლედა-
ტად მისა· და სხუაჲ სამართალი არა რაჲ აქუნდეს·
რაჲმეთუ მე მკჳდრად ჩემდა ჩემი ეკლესიაჲ მაქუს და
მონასტერი : რომელი იგი ყოვლითა ნაქონებითა მისითა
რომელი მივეც და დაუმტკიცე მას უღირსებისა ჩემისაგან
ძღუნად შემიწირავს ღმრთისა და საკსრად ცოდვილისა
სულისა ჩემისა· და ნუ იყოფინ ვითარმცა აქუმდა ვის კელ
მწიფებაჲ კელთ დებად მისსა· * * p. 85

**71.** ნუცა ერთსა ვის მათგანსა დამორჩილებულ არს
მონასტერი ჩემი რაჲმეთუ ესე ვითარი ესე სამკჳდრებელი
მონაზონთათჳს ხოლო განმისაზღვრებიეს საყოფელად
საუკუნოდ და მარადის თავისუფლად და თჳთ მფლო-
ბელად : მათიოთურთ რომელნი იგი ჟამით ჟამად წინამძღუ-
არნი და კელის უფალნი იყვნენ მას შინა და განმგებლობაჲ
ეპყრას განწესებისაებრ ჩუჱნისა : რაჲმეთუ არა თუ ვითარ
იგი ვიეთნიმე იქმან : რომელ მონასტერთა დაამყარებენ
ანუ თუ სხუასა რასმე პატიოსანთაგანსა მოიგებენ და
ნათესავთა თჳსთა კელმწიფებასა ქუჱშე ჰყოფენ შემდგომად
სიკუდილისა მათისა : მენაცვალეობითა ჟამთა ცვალები-
საებრ : ეგრეთვე ჩუჱნცა ვჰყოფდითმცა გინა განვაწესეთ·
ნუ იყოფინ ჩუჱნდა ამისსა ესრეთ ყოფად· რაჲმეთუ
მრავალი სავნებელი და ურთიერთარს კდომისა და წინა-
აღდგომისა მიზეზი შორის მათსა შემოკდების : და მტერო-
ბაჲ და განდგომილებაჲ· ოდეს იგი თჳთოეული მათი თავსა
თჳსსა უწოდდეს უფლად ყოვლისა ვითარ იგი მებრ მრავალ
გზის სამსჯავროთა შინა ვიხილე მე თუალითა ჩემითა· * * p. 86
და ესე ფრიად უჯერო არს და უკმარ· რაჲმეთუ მრავალ
გზის უღირსი უფროჲს წარემატების ბჭობასა შინა ვიდრელა
ღირსი· და უსამართლოჲ მართალსა წარჰკდის რომლისა
არა მნე[ბავს] [. . . . . . .][1] ლისა ღმრთისაჲ : ნათესავთა
ჩემთა [. . . . . . . . .][1] ბად გინა უცხოსა

[1] Vacuum.

**72.** აწ უკუეთუ[1] გამოჩნდეს[2] გინა მტკიცეთა და ჭეშმა-
რიტთა თჳსთა ჩემთაგანი : ანუ თჳსად ჩემდა სახელ დე-
ბულთაგანი ვინმე ანუ მსახურთა და ყრმათა ჩემთაგანი
წინააღდგომად ეკლესიისა გამოჩნდეს გინა მონასტრისა
ჩემისა · ანუ სოფელთა გინა აგარაკთა მისთა · ანუ ციხეთა 5
რაჲთამცა ანუ სახლი იშენა ამათ შინა ანუ სახიზნავად
თჳსად შექმნა : ანუ დამკჳდრებად მას შინა ინებოს გინა
უფლებად მისსა · ანუ რასაცა გუარსა სახესა შემოსავალთა
მისთაგანსა თუალ ახუნეს და მიიხუჱჭოს : ანუ შეძინების
მოყუარეობდეს რასაცა ზედა საკმარსა დიდსა გინა მცირესა : 10
* p. $87_{1-5}$ ანუ მებრ ლიტონითა სიტყჳთა ერთიითა ხოლო მიტა*ცებად
მოიგონოს პირველად წყეოლ იყავნ და შეჩუჱნებულ სამას
ათრვამეტთა წმიდათა მამათაგან რომელნი ნიკეას შეკრბეს
და განგდებულ იყავნ ყოვლისაგან წესისა და სარწმუნოე-
ბისა ქრისტეანეთაჲსა და ნაწილი მისი იუდას თანა იყავნ 15
ისკარიოტელ[სა] ...

* p. $88_{6-14}$ **73.** და უკუეთუ წინამძღ[უართა]განი ვიმნე მონასტრი-
სათაჲ გინა თუ ძმათაგანი ვინმე გამოჩნდეს რომელმან
გარდასლვაჲ ინებოს მოწევნულისა ამისგან ტიპიკონისა
და მოიგონოს განზრახვაჲ ზაკუვისაჲ და ისწრაფოს შე[დ]- 20
გომად ნათესავთაგანსა ვისმე ჩემსა გინა თუ სხუასა ვისმე
უცხოსა დაკლებად რაჲსამე · გინა მიცემად ვისამე თითო-
ეულთა ამათგან · რომელიცა რაჲ მივეცით და დაუმტკიცეთ
წმიდასა ეკლესიასა და მონასტერსა ჩუჱნსა : ანუ თუ
უფლებად ვინმე ინებოს მას ზედა გინა ფერჴისა შედგმად 25
მას შინა იგივე ზემო წერილი წყევაჲ მიიღენ და განიძიენ
მონასტრისაგან : და ვითარცა შინაგანმცემელი და მზაკუ-
არი დაისაჯენ ვითარცა გარდამავალი ტიპიკონისა ამის
* p. 89 ჩუჱნისა :· *

**74.** და მერმე რაჲცა მისდა ლეღ[ატად მიე]ცეს ზემავალი 30
ანუ ქუჱ[მავალი] .... თჳთ მოძრავი : ჴელმწიფებაჲ [აქუს

[1] უთუ. [2] გამუჩნდა.

ეკ]ლესიასა ჩემსა გამოღებად ყოვლისა მის და უფ[ლებ]ად
დამტკიცებით · რომლისათჳს არა ვეჭუ [თ]უმცა ესოდენ
უმადლო და კეთილის მოვიწყე ვინ იქმნა ჩემთაგან და
გარდაჰჴდა მცნებულსა ჩემსა რაჲმეთუ ყოველთა თანა
კეთილის მოქმედი ყოფილ ვარ : აღმიზარდიან და საზომად
მომიწიფებიან : არა თუ ამისთჳს ვითარმცა სამართალი :
რაჲმე ვისმე ჰქონებოდა ჩემ თანა მამულისა სამკჳდრე-
ბელისა ძლით : არამედ მცნებისათჳს ხოლო ღმრთისა და
ჩემისა მათდა მიმართ მოწლედ გულის ქონებითა :·

**75.** რაჲმეთუ ნეტარი მამაჲ ჩუენი ვინაჲთგან ადრე მიიც-
ვალა და ჩუენ მცირენი დაგჳტევნა და ჰასაკად ვერ მოწი-
ფულნი : ამისთჳს ყოველი მონაგები და საკმარი მამისა
ჩუენისაჲ დედამან ჩუენმან : დედობრივსა ჭირვეულობასა
მიხედვითა სხუათა მათ შვილთა თჳსთა დათა ჩუენთა
ზითვად მისცა და ჩუენ შიშუელნი დაგჳტევნა ყოვლისაგან
მამულისა · და დედულისაგანცა საკმრისა დანი ჩუენნი...*... * p. 90
მათითურთ წარვიდე[ს] ქმართა .... განაბნიეს სხუათა და
სხუათა შინა .... წარაგეს ყოველი :·

ეგრეთვე მე...[მოღუაწე]ბითა და რუდუნებითა ჩემითა :
ს....თს შინა და საქართველოს და სასარკ......ოზეთს მებრ
და მერმე საბერძნეთს მოსლვითა საცხორებელსა ჩემსა
ვეძებდი და მოვირეწდი : და მრავალთა შინა ჟამთა ვიქცე-
ოდე ესრეთ : და ესე ყოველი გინათუ მონაგები გინა
საკმარი · ანუ თუ პატივი მთავრობისაჲ მომიგიეს · ყოვე-
ლივე შეწევნითა ღმრთისაჲთა ქმნილ არს ჩემდა და მშო-
ბელთა ჩემთა ლოცვითა · და თჳთ ჩემითა მრავლითა
ტანჯვითა და მოჭირვებითა და სისხლთა დათხევითა და
არა თუ სხჳსა ვისითაცა თანა შეწევნითა გინა ქველის
მეხუცლებითა [1] მოცემულ ჰარს [2] : უფროჲსღა ყოველნივე
თჳსნი და ნათესავნი და ყრმანი ჩემნი ჩემითა მოსწრაფე-
ბითა და მსახურებითა და ჩემდა [3] მომართ საყუედურისა

[1] Sic. [2] Sic. [3] ჩემი და.

დადებითა არიან მიმთხუწულ დიდებასა და კეთილის
მოქმედებასა წმიდათა მეფეთა ჩუწნთაგან და რომელი რაჲ
* p. $87_5$ მათდა მიმიცემია გინა ლე*ღატად დამიც და რომელი მე
მაქუს და რომელი ეკლესიისა ჩემისადა მიმიცემია და[1]
სხუაჲ მიცემად · მეგულების ჩემი არს და თანა სისხლთა 5
ფასი და ჩემისაგან მიმიცემია რაჲცა რაჲ ვისდამი მიმიცემია
და ჩემისა სულისათჳს მიმიცემია სხჳსა მის ყოვლისა თანა
რომელი იგი მკუდართა და ცოცხალთა ჩემთა თანა მიქმნია
კეთილი : და არა სხჳსა ვისისაცა ნაწილისა გინა ხუწდრე-
ბულისაგან მქონებია გინა მიმიცემია და ამის ყოვლისათჳს 10
ვინებე მე რაჲთა მონასტერი ჩემი აზნაურად ეგოს : ყოველ-
თაგან თჳსთა ჩემთა და უცხოთა და სამეუფოჲსაგანცა
კერძისა და საპატრიაქოჲსა[1] : და ყოვლისა საკელმწიფოჲსა
და სამთავროჲსა : ვითარ იგი სარწმუნოთა და თაყუანის
საცემელთა ოქრობეჭედთა მიერ დამტკიცებულ არს : რო- 15
მელთა ზედა არა საკმარ იყო ჩემდა სხჳსა ოქრობეჭედისა
აღებაჲ მონაგებთა ჩემთათჳს გარეშე პირველთა მათ ოქრო-
* p. $88_{1-5}$ ბეჭედთა რომელნი მაქუნდეს გარნა · ამისთჳს ვითხო*ვე
და ავიღე წმიდათა მეფეთა ჩუწნთაგან საკუთრად სხუაჲ
ახალი ოქრობეჭედი რაჲთა ჩემ[2] მიერ განგებული და 20
განწესებული ყოველი მონასტრისა ჩემისათჳს შ[ეურყე]-
ველად და უზრუნველად ... [დამა]რხულ იქმნას ვიდრე
აღსას[რულა]დმდე [სო]ფლისა.

(19) თავი :·[3]

* p. $88_{20}$ მისთჳს : ვითარმედ : უკუწთუ : შესცთეს : 25
წინამძღუარი : და ეცრუოს : აღთქუმასა :
გინა თუ : სხუაჲ : ვინ : კელის : უფალთაგანი :
* p. 91 და წა*რაგოს : საკმარი : მონასტრისაჲ : ჯერ :
არს : ესე : ვითართა : მათ : გარდადგ[ინებაჲ :·]

**76.** ხოლო უკუწთუ იქმნას სადა რომელსა იგი მე [არა 30
ვე]ჭუ არცა მოველი და შეურ[აცხ ყონ წინა]მძღუართა ჩემ

[1] Sic. [2] ჩრ. [3] Finis paginae 88.

მიერ დადებული ესე სჯულ[ი][1] [და ს]არგებლისა წილ
მავნებელ ძმათა ექმნენ[2] მიშუჱბაჲ აქუს ბრძანებისაჲ
დამორჩილებულთა მათ ძმათა რომელნიცა უპირატესნი
იყვნენ და მოხუცებულნი მამათა შორის : მოღუაწენი და
მეცნიერნი : ჟამსა მას შინა : ჴელის უფალთა და მნეთა
თანა განზრახვითა რომელთა იგი თანა აც ყოვლითა
მოსწრაფებითა წარმართებად ესე ვითართაჲ მათ და არა
მიშუჱბად რაჲთა დაირღუას და აღაოჴრდეს ესე ვითარი
ესე შუჱნიერი სამოწესეოჲ[3] სამ[კ]ჳდრებელი ანუ თუ უკმარ
იქმნეს :·

**77.** ხოლო უკუჱთუ დაუთმოს ვინ ეგე ვითართა მათ
მავნებელთა და მიუშუას არა მცირე დასასჯელი მიიღოს
ღმრთისაგან და წმიდისა ღმრთის მშობელისა ვითარ იგი
ზემოცა ვთქუთ : დაღაცა თუ მცირედცა რაჲმე სავნებელი
მონასტრისაჲ უგულებელს ყოს და არა იზრუნოს· და
რაჲთაცა მიზეზითა სც*თეს და მკურვალითა გულითა არა * p. 92
იღუაწოს· დამარხვად საკმარი ეკლესიის[აჲ] უგულებელს
ყოფითა : და საკმართა ეკლესიისათა უჯეროდ და ურიდად
წარაგებდეს და სამკაულთა[4] და საფასეთა ეკლესიისათა
წარწყმედად მიუშუჱბდეს : და საქმესა მჴეცისასა იქმოდის :
პირველად უკუჱ სიტკბოებით და შიშითა ღმრთისაჲთა ჯერ
არს : სწავლად მისა მათ მიერ : და შემდგომად ჯეროვნისა
ამის სწავლისა უკუჱთუ არა მოვიდეს განმართებად წმიდისა
ამის ადგილისაგან განეშორენ ერთობითითა წამებითა და
განშჯითა ზოგადითა ყოველთა მიერ და მერმე ამისა
შემდგომად ნაცვალად მისა სხუაჲ ღირსი დაიდგინოს
ადგილსა მისსა ყოველთა მიერ განზრახვით გამორჩევითა :·

**78.** ესე ძალისაებრ ჩუჱნისა კმა იყავნ აწ თქუმად ამის
ჯერისათჳს : რომელი ესე კაცობრივისაებრ გონებისა
განვაგეთ და დავამტკიცეთ : რაჲმეთუ ვინმცა კაცთაგანმან
უძლო ყოვლისავე უცთომელად წარმოთქუმად და განგებად

[1] სტულ. [2] ვემნენ. [3] Sic. [4] სამსაულთა.

ვინაჲთგან წინამდებარე მომავალი ყოველი უცნაურ არს
კაცთაგან : არამედ თჳთ მებრ მსახურთა და ჴელის უფალთა
ადგილისათა ვაფუცებ [1] ღმრთისა მიერ ცხოველისა რაჲთა
* p. 93 არცა ერთითა რაჲთ სახითა * და მიზეზითა არა უგულებელს
ყონ ჩუენ მიერ განწესებული ესე და უკუეთუმცა [2] რაჲთაცა 5
მიზეზითა განცხადებულად შესცთეს წინამძღუარი და არა
იქცეოდის უმჯობესისა გამორჩევითა : არამედ მწყემსობისა
წილ მგელ ექმნეს სამწყსოთა მათ ზედა : და საკმარსა
მონასტრისასა განლლევდეს [3] და მონაგებთა მისთა წარა-
ჲსწყმედდეს [4] და საქმეთა [5] მგლისათა იქმოდის : არა [6] 10
დაუთმონ მას მონასტრისა მყოფთა : არამედ პირველად
უკუჱ სიმშჳდით და სიტკბოებით ღმრთის მოყუარებრ ას-
წაონ და ამხილონ ძმებრივად : და უკუეთუ არა ინებოს გან-
მართებად თავი თჳსი და სახე არა განიგოს : გარდაიგდოს
და განშორებულ იქმნას ესე ვითარი იგი ჴელმწიფებისაგან 15
თჳსისა ზოგად ყოველთა წამებითა და ჴელის უფალთა
თანა დგომითა : და მერმე ამისა შემდგომად ყოველთა
ზიარად გამორჩევითა : და ჴელის უფალთა და მოღუაწეთა [7]
და მეცნიერთა ძმათა წამებითა რომელიცა ღირსი იყოს
შორის შემოიყვანონ · და ნაცვალად მისა განაწესონ : · 20

(20) თავი : ·

მათ : თჳს : რომელნი : საკმართა : მისცემენ :
ქამის [8] : საწირავად : მიცუალებულთა : მათთა :
თჳს : და სწავლაჲ [9] : ვიეთგან : ჯერ : არს :
აღებაჲ : · 25

* p. 94 **79.** მის ხოლო საკმრისა ჯერ არს აღებაჲ და შეწყ*ნარებაჲ
ქამის მწირველთა : რომელი იგი არა იყოს მიზეზ მონას-
ტრისა ვნებისა : არცა ახალ სახეობად რაჲმე : არამედ
სიმტკიცედ წინამდებარეთა საქმეთა თჳს : და სისრულედ

[1] ვაზუცებ. [2] Loco მცა habetur სდა. [3] Sic. [4] წარიჲს.
[5] საქმათა. [6] ადრა. [7] მოეუაწეთა. [8] ქამისს. [9] სწევლაჲ?

ღმრთის მსახურებისა უფროჲსღა რაჲთა არა დასამძიმე-
ბელად არამედ გულს მოდგინებად წინამდებარისა მის
საქმისა : და სარგებელად სულისა შემწირველთაჲსა : და
რომელთათჳს შეიწირვოდის : რაჲმეთუ ესე არს მებრ
5 სათნოჲ ღმრთისაჲ : ნაყოფიერებაჲ რომელსა უდიდებუ-
ლესი ყოვლისაჲ აქუს ნავვალისა მიგებაჲ : და არა მოვაჭ-
რებაჲ სულიერისა ვნებისაჲ ესე ვითარისა მის მიერ
საქმისა : არამედ შეწირვაჲ სათნოდ სრულებათა საღმრ-
თოთაჲ რომელნი იგი აღწერილ და განსაზღვრებულ არიან
10 ამათ საქმეთათჳს : რომლისათჳს ჯერ არს და სამართალ :
სრულებითრე თქუმად დასასრულსა ამის წიგნისასა : და
აღწერად მტკიცესა ამას შინა განწესებასა : რაჲთა ცხად
იყოს და უმტკიცეს თქუჱნდა დღე საკსენებელი ზოგად
ცხორებულთაჲ ჟამსა მიცვალებისა მათისასა :· * p. 95

15 (21) თავი :·

მცნებაჲ : კუალად : ძმათა : მიმართ : ჩემისა[1] :
და თჳსთა : ჩემთა : დღე : საკსენებელისა :
თჳს : და ძმათა[2] : მიმართ : სიყუარულისა :
ყოფისა : და საფასეთა : განყოფისა : თჳს :
20 დღესა : კსენებისა : ჩუჱნისასა : გლახაკთა :
მიმართ :·

**80.** განვაწესეთ უკუჱ საკსენებელი ნეტარისა და კეთილად
კსენებულისა ძმისა ჩემისა აბაზ მაგისტროსისაჲ : ყოფად
დღესა რომელსა შინა· მიიცვალა იგი თუჱსა სეკდენბერსა
25 ოცსა წმიდისა მოწამისა ევსტათის დღესასწაულსა : რაჲთა
დაეგოს მას დღესა შინა ტაბლაჲ ბრწყინვალე და შუჱნიერი
და აღსავსე ყოვლითა კეთილითა რომელიცა მოეცეს
ღმერთსა : მწუხრსა სუან ძმათა ორ ორი კრასაული :
სამხრად ოთხ ოთხი : და რაოდენნი ჟამის მწირველნი იყვ-
30 ნენ მღდელნი მონასტერსა შინა : და გარე სოხასტერთა და

[1] ჩემსა. [2] ძდათა.

სოფელთა შინა მას დღესა ყოველთა მისთჳს წირონ ჟამი
და მიეცეს მას დღესა გასაყოფელად გლახაკთა დრაჰკანი
სამეოცდაათორმეტი : და შემდგომად ღამის თევისა და
ჟამის წირვისა კუალად განიყოს [1] · დრაჲკანი [1] ოცდა ოთხი
ძმათა მათ მოსრულთა დღესა კსენებისა მისისასა :· 5

**81.** მნებავს კუალად თქუმად ჩემთჳსცა : რაჲმეთუ
ვითარცა იგი წერილ არს კაცად კაცადი თჳსისაებრ შრომისა
* p. 96 მიიღებს სასყიდელსა : არამედ დაღაცა თუ * სიქადული
ჯერ არს გარნა არადვე სარგებელ არს : ხოლო რომელი
იგი იქადოდის ოჳფლისა მიერ იქადოდენ : რაჲმეთუ თქუჱნ 10
თჳთ მებრ რომელნი ეგე დასაბამითგან მიცნობთ მე უწყით
კეთილად ყოველი ხარკებაჲ და სწრაფაჲ და ოფლითა
მრავლითა შრომილებაჲ ჩემი · და ნიჭნი ღმრთისანი
რომელნი იგი არა მე არამედ მადლმან [2] ღმრთისამან ქნა
ჩემთანა : და ვიცი სიყუარული თქუჱნი რომელ დაღაცა 15
თუმცა · არა გამცენ და მოგაკსენე თქუჱნ არა დაივიწყებთ
არცა უდებ ჰყოფთ საკსენებელსა ჩემსა : რომლისაჲ თანა
გაც ყოფად არამედ ჰყოფდეთ უეჭუჱლად : გარნა მნებავს
რაჲთა უპატიოსნესადღა ჰყოფდეთ : და გულს მოდგინედ
და სარწმუნოებით მომიკსენებდეთ მე ყოველსა ჟამსა : 20
და რომელნი იგი შემდგომად ჩუჱნსა მომავალ არიან :
ვევედრები მათ ყოველთა ვითარცა მამათა და ძმათა რაჲთა
არა ოდეს დამივიწყონ ჩუჱნ :·

**82.** ხოლო ჯერ არს დღესა მას კსენებისა ჩუჱნისასა
გულის კმის ყოფად ძმათა რომელნიცა ხედევდენ ესოდენსა 25
მას შუჱნიერებასა სახლისა ღმრთისასა რომელ არს წმიდაჲ
ეკლესიაჲ და წლითი წლადთა მათ შემოსავალთა მისთა :
და სხუათა მათ საკმართა რომელთა იგი შემდგომად
* p. 97 ღმრთისა * ჩუჱნ ქმნილ ვართ მიზეზ მოგებისა ყოველთა
მათ კეთილთაჲსა : და ნუმცა დამივიწყებთ ჩუჱნ არამედ 30
რომელსაცა დღესა ინებოს ღმერთმან ბრძანებითა მისითა

1 Sic. 2 მადლიამან.

ყოფად აღსასრული ჩემი გრიგოლისი : მას დღესა ჰყოფდით ჩემსაცა საჴსენებელსა და მისცენ გასაყოფელად გლახაკთა დრაჰკანი სამოცდა ათორმეტი და ნუგეშინის ცენ[1] ძმათა უხუად დაგებულითა ტრაპეზითა საჭმელთა მიერ და სასუმელთა : და ეგრეთვე რომელნიცა მოსრულ იყვნენ დღესასწაულობად ჴსენებასა ჩუჱნსა მათცა ნუგეშინის სცენ : და შემდგომად ღამის თევისა და ჟამის წირვისა კუალად განუყონ ძმათა მათ მოსრულთა დღესა ჴსენებისა ჩუჱნისასა დრაჰკანი ოცდაოთხი : და უკუჱთუ მის დღისათჳს განწესებულთა ამათ დრაჰკანთაგან : ანუ შემზადებულთა მათ საზრდელთაგან : და რაჲ ჰმატდეს სიმცროჲსაგან მოსრულისა მის ერისა იგიცა მეორესა დღესა გლახაკთა განეყოს : და სხუად რად ნუ იგმარების :

**83.** და ეგრეთვე რაჲცა რაჲ ყოვლისაგან შემოსავლისა წელიწდისა დაჰმატდეს : ოდეს ყოველივე საგმარი ეკლესიისაჲ და ძმათაჲ განწესებისაებრ ჩუჱნისა მიცემულ იყოს და სხუაჲ ყოველივე სათანადოჲ და საჭიროჲ წარსაგებელი ქმნილ იყოს : მის ყოვლი*სა ნამეტნავისა რომელი დაშთომილ იყოს ნახევარი კუალად ეკლესიასავე საგმრად დაეტეოს· საწინაოთა მოულოდებელთა რათმე ჭირთა და წარსაგებელთათჳს : ხოლო ნახევარი ყოვლისა მის ნამეტნავისაჲ ეგრეთვე მსგავსად ჟამსა ჴსენებისა ჩემისასა განეყოს კეთილად მსახურთა მიმართ ძმათა ქრისტესთა გლახაკთა და დავრდომილთა და მსახურთა და მოშაკთა[2] მონასტრისათა და გლეხთა მისთა : და ყოველივე წინამძღუარმან და განმგეთა განუყონ თანა განზრახვითა და მეცნიერებითა აბარმადთა და იკონომოსთაჲთა :·

* p. 98

ხოლო შიშითა ღმრთისაჲთა და წმიდითა გონებითა და უბრალოჲთა ნებითა ჰყოფენმცა განყოფასა მას : და უწყიანმცა თუ ვითარსა სასჯელსა ღირს იპოვა რომელსა იგი

[1] Sic. [2] Sic.

გუადრუცი საუფლოჲ ეტჳრთა და მპარავ და მრეხველ[1] და გამცემელ ოჳფლისა თჳსისა იქმნა : და კუალად თუ ვითარ დაისაჯა გეეზი კეთროვნებითა ვეცხლის მოყუარებისა მისისათჳს : და ეკრძალებიანმცა რაჲთა არა რაჲ ესე ვითარი შემთხჳოს[2] განმყოფელთა მათ :·

**84.** აწ უკუჱ ამის ყოვლისა უკლებად და უცთომელად მნებავს დამარხვად ყოველთა მიერ რაჲთა არცა ერთითა რაჲთ მიზეზითა დაეხრწიოს რაჲ ამათგანი : ხოლო უკუჱთუ ძმათა * შემოწირულისა ანუ სხუათა ვიეთმე მიერ მოძღუა-ნებულისაგან შემოიკრიბოს დრაჰკანი არა ჯერ არს ნამეტ-ნავისაჲ მის სულისათჳს ჩუჱნისა წარგებად გარნა დამარ-ხვაჲ ჯერ არს ძმათავე საკმრად : და შემოსავალისაგან მონასტრისა ყოფად ყოველივე საკმარი კსენებისა ჩუჱ-ნისაჲ :·

* p. 99

ეგრეთვე განვაწესეთ რაჲთა ყოველთა შინა დღეთა წელი-წდისათა საღმრთოსა მას შინა საჲდუმლოსა ჟამის წირვი-სასა თანა შეწირულ იქმნას კსნისათჳს სულთა ჩუჱნთაჲსა სამი სეფისკუჱრი უდიდროვნესი რომელსა ანაფორაჲ ეწოდების : და ამოკუჱთილ იქმნას ერთი სულისათჳს ჩემისა : და ერთი ძმისათჳს ჩემისა : და ერთი მამისა ჩემისა ბაკურიანისათჳს : და ორი იგი აღმოკუჱთილი განეყოს გლახაკთა და უძლურთა კართა ზედა მონასტრი-სათა მყოფთა : და ერთი იგი ძმათა ევლოგიად განეყოს : და ეგრეთვე ყოველთა შინა ეკლესიათა სოხასტრისათა ერთი სეფისკუჱრი აღმოკუჱთილ იქმნას საკსრად სულთა ჩუჱნთათჳს თჳნიერ ყოვლისა ცილობისა : და ამას განკა-ნონებით და დაშჯილებით ვამცნებ დამარხვად ყოველსა ძმობასა კსენებისათჳს ჩუჱნისა : და სარგებელისათჳს სულთა ჩუჱნთაჲსა : რაჲთა ესრე სახედ პოონ წყალობაჲ ღმრთისაგან .·

**85.** ჯერ არს კუალად რაჲთა დღესასწაულსა წმიდისა

1 Sic; forsan მკრეხელ. 2 Sic.

ეკლესიისა ჩუენისასა· ყოველთავე მღდელთა ჩუენთჳს
წირონ ჟამი· ჩემთჳს და ძმისა ჩემისათჳს· და მიცვალე-
ბულ*თა ჩუენთათჳს· და ეგრეთვე წმიდასა და დიდებულსა * p. 100
ბრწყინვალესა დღესა ქრისტეს აღდგომისასა აღვსებასა :
5 და წმიდასა ამაღლებისა დღესა· და სულისა წმიდისა
მოსლვასა და ხარებასა· და ქრისტეს შობასა· და განცხა-
დებასა : ამათ წმიდათა დღესასწაულთა ყოველივე· ჟამის
წირვაჲ ჩუენთჳსმცა იქმნების· და ეგრეთვე წელიწდისა
ყოველნი შაბათნი ჩუენთჳსმცა იწირვიან : ერთი შაბათი
10 ჩემთჳს და ერთი ძმისა ჩემისათჳს :

და ყოველთა დღეთა დიდსა შინა ეკლესიასა ოდეს ზედა
მწირველმან საჲდუმლოჲ აღასრულოს და ერი აზიაროს :
და სიწმიდესა ზეუკუმოიყვანებდეს მას ჟამსა მღდელმან
მოგჳჴსენნეს ჩუენ სახელ დებით მე და ძმაჲ ჩემი და
15 შენდობაჲ ითხოვოს ცოდვათა ჩუენთათჳს· და ძმანი
ყოველნი თანა ეწამნენ მას : და ეგრეთვე ცისკრისა და
მწუხრისა ლოცვისა აღსასრულსა მოგჳჴსენებდენ : მღდელ-
ნი და ძმანი ყოველნი· მე და ძმასა ჩემსა· და ითხოონ
ღმრთისაგან და თქუან ვითარმედ შეუნდვენ ღმერთმან
20 ბრალნი მაშენებელთა ჩუენთანი :·

ხოლო დღესა დიდსა ხუთშაბათისასა საჴსენებელი აღეს-
რულებოდის [მამი]სა ჩუენისა ერისთავთა ერისთავისა
ბაკურიანისათჳს ლოცვითა და ჟამის წირვითა : და ძმა*თა- * p. 101
თჳს ბრწყინვალე და ჯეროვანი ტაბლაჲ განემზადოს : და
25 განეყოს მას დღესა დრაჰკანი ოცდაორი გლახაკთა :·

ძმანო მოიჴსენებდით ჭირთა და რუდუნებათა და შრო-
მათა ჩემთა რომელ თქუნისა სიყუარულისათჳს დავშუერ
რომლისათჳს სასყიდელიმცა კეთილი გჳპოვნიეს· თქუენ
მომჴსენებელთა და ჩუენ ჴსენებულთა ქრისტე იესოჲს
30 მიერ ოჳფლისა ჩუენისა :·

(22) თავი :·

თუ ვითარ : ჯერ : არს : ჴსენებისა : ყოფად : მიცვალებულთა : წინა : მძღუართა : მონასტრისათა : და სხუათა : მათ : ძმათა : ქამის : წირვითა : და ლოცვითა :· 5

**86.** ოდეს წინამძღუარი მონასტრისაჲ აღესრულოს ჯერ არს ყოველთა მღდელთა და ძმათა ღირსებით და დიდებით პატივის ცემაჲ მისი· სანთლითა და საკუმეველითა ფსალმუნითა და გალობითა აღსრულებად მის ზედა ყოველივე წესი სამკუდროჲ თუ მღდელთაგანი იყოს სამღდელოჲთა 10 წესითა დაჰმარხონ : და თუ ლიტონ[ი მონ]აზონი იყოს : მონაზონთა წესითა : და წარაგონ გასაყოფელად საფლავსა მისსა ზედა ათორმეტი დრაჰკანი : და ნუგეშინის სცენ ძმათა და უმატონ საჭამადსა და სასუმადსა : და მესამესა დღესა ყონ მისთჳს პანაშჳდი და ღამის თევაჲ : და 15 * p. 102 მღ*დელთა ყოველთა ქამი მისთჳს წირონ : და ეგრეთვე ცხრასა და ორმეოცსა და წელიწდისა აღსრულებასა საეკლესიოჲსა წესისაებრ :

ხოლო ოდეს ძმათაგანი ვინმე აღესრულოს ესრევე ლოცვითა და გალობითა წესისაებრ დაჰმარხონ იგი და 20 იქმნას მისთჳს პანაშჳ[დი] და ღამის თევაჲ : სამსა ცხრასა ორმეოცსა და წელიწდისა აღსრულებასა :·

(23) თავი :·

რაჲთა არა შევიდეს : დედა კაცი ეკლესიასა ჩუჱნსა არცა სადედოჲ მონასტერი აღეშენოს 25 ოდესცა საზღვართა შინა მისთა :·

**87.** არა მნებავს უკუჱ რაჲთურთით შესლვაჲ დედა კაცისაჲ ეკლესიასა ჩემსა გინა მონასტერსა რაჲთაცა მიზეზითა : არცა ცოლოსნისა კაცისა დამკჳდრებაჲ საზღვართა მისთა გინა თუ მოყმისა ვისიმე უწუჱრულისაჲ : რაჲთა არა 30 სადა დასაბრკოლებელ იქმნას· არამედ კიდე ხოლო სოფელთა შინა და აგარაკთა იყვნენ

დავაყენებ აღშენებისაგანცა სადედოჲსა მონასტრისა საზღვართა შინა მონასტრისათა და ნუმცა იქმნების ესე ოდესვე · მიზეზითა იოვანეს დედისა და ეფრემის დისაჲთა : უფროჲსღა მათიცა ჯერ * არს სხუაგან მიცვალებაჲ მიერ : * p. 103
რაჲმეთუ დაუთრგუნველად ყოვლითურთ დედათაგან განვაწესეთ ყოფად ადგილი ესე : ვითარ ესე მებრ სიცოცხლესავე შინა ჩუჱნსა განვაგეთ რომელ ოდენ დღესასწაულსა წმიდისა ეკლესიისა ჩუჱნისასა მოვიდოდინ ლოცვად და დაჭყოფდენ ვიდრე ჟამის წირვისა ჟამადმდე : და მყის ხოლო მსწრაფლ განვიდოდინ მიერ და ამის ჯერისათჳს ვაფუცებ განკანონებით რაჲთა სხუასა არა რომელსა შინა ჟამსა იქმნას ესე :·

## (24) თავი :·

რაჲთა : არა : ოდეს : დაიკარგოს : მონასტერსა : შიგნით : ბერძენი : ხუცესი : ანუ : მონაზონი : და თუ : რაჲ : არ[ს] : ამისი : მიზეზი :·

**88.** კუალად ვამცნებ ამასცა და შჯულ დებით დავამტკიცებ · რაჲთა არა ოდეს იყოს მონასტერსა შინა ჩემსა მკჳდრობით ბერძენი ხუცესი ანუ მონაზონი თჳნიერ ერთისა ხოლო მონაზუნისა რომელმან ჴელით წერილი იცოდის და მწიგნობასა იქმოდის და თავდსა თანა მივლინებოდის [1] წინამძღურისაგან და მონასტრისა საქმეთა იურვოდის ხოლო ამას ამისთჳს განვაწესებ ესრეთ დამტკიცებით რომელ ვითა არიან ბუნებით მძლავრნი და ანგაჭარნი და ჴელოვანნი მეშინის * თუ ნუთუ სავნებელი და დასაკლებელი რაჲმე შეამთხჳონ მონასტერსა : ანუ თუ წინააღდგომცა ადგილისა იქმნენ და სრულიად უფლებად მისსა ეცადნენ მამასახლისობად ჴელ ყოფითა ანუ სხჳსა რაჲსმე მიზეზისა სახითა : და თავისდად შექმნად ინებონ მონასტრისა : რომელი ესე მრავალ გზის გჳხილავს მათგან * p. 104

[1] Sic,

ქმნილად ჩუჱნისა ნათესავისა უმანკოებისა და გულ მარ-
ტიობისაგან : თუ არა ნებითა ღმრთისაჲთა : ჭეშმარიტისა
მართლმადიდებლობისა მათისა მიმდგომნი ვირთ და
აღმსაარებელნი და მოწაფენი მათნი :·

(25) თავი :· 5

თჳსთა და ნათესავთა : ჩუჱნთა : და ყმათა : ჩუჱნთა : ქართველთა[1] : რომელნიცა : მონაზონებ[ისა] : წესსა : მოვიდოდინ : თუ : ვითარ : ჯერ : არს : შეწყნარებაჲ : მათი :·

**89.** ოჳკუჱთუ იყვნენ სადა მახლობელთა თჳსთა ჩუჱნთა 10
ცოცხალთაგანნი : მათ ვიტყჳ რომელნი აღრაცხილებისა
წესითა მახლობელ ჩუჱნდა იყვნენ თჳსებით : და წესსა
შინა მონაზონებისასა წურთილ და შესწავებულ იყვნენ
და გონიერ და მეცნიერ განმგებელად მონასტრისა : და
შემძლებელ ჯეროვნად და სამართლად შემირაცხიეს თავ 15
* p. 105 ყოფაჲ მათი საწინამძღუროდ · ვიდრე უცხ*ოჲ ვინმე და
გარეგანი :

უკუჱთუ კულა უცხო იყვნენ იგინი სამღდელოჲსაგან
წესისა და მოღუაწებისა : და არა ხოლო მოღუაწებასა შინა
იყვენ[2] უძლურნი არამედ შეუძლებელნიცა და უკმარნი 20
საერისკაცოჲსაებრ განგებისა · და არცა თუ გულ სავსებით
მსახურებაჲ იცოდიან : ნუ იყოფინ მათდა კელთ დებად
ესე ვითარისა ამის ადგილისა : რაჲმეთუ სამკჳდრებელი
ესე ზოგად ცხორებულთათჳს და წესიერთა განმისაზღვრე-
ბიეს საყოფელად · რაჲთა აზნაურად ეგოს უკუნისამდე 25
ყოველთაგან შორიელთა და მახლობელთა თჳსთა და ნათე-
სავთა ჩემთა და არცა ერთსა ვის მათგანსა დაემორჩილოს :
არამედ მარადის იყოს თჳთ კელმწიფე და თჳთ მფლობელ
ყოვლით კერძო :·

ხოლო უკუჱთუ ზემო თქმულთა ამათ ნათესავთა და 30

[1] სქართველთა. [2] Sic.

